**თარგმნა:**
მიხეილ გელაძემ

**სარედაქციო კოლეგია:**
ზურაბ მიქელაძე
ნაზი კოჩალიძე
ადამ შანთაძე
უშანგი ბოლქვაძე
დანიელ ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN:** 978-9941-8-0717-6

**თარგმნილია:**
**Dr. Murat Kaya**
**«Son İlahi Din İslam»**

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

**გამომცემლობა ერქამი: 2019 - წელი**

1-ი გამოცემა

# ისლამი

## უკანასკნელი ღვთაებრივი რელიგია

*დრ. მურათ ყაია*

*ბათუმი - 2019 წ.*



# სარჩევი

## შესავალი / 9



## ნაწილი პირველი
## ისლამის ძირითადი თავისებურებები / 21







## ნაწილი მეორე
## სარწმუნოება, თაყვანისცემა და ადამიანთა შორის ურთიერთობა / 71







## ნაწილი მესამე
## წმინდა ყურანი / 126



## ნაწილი მეოთხე
## მუჰამმედი - მოწყალების შუამავალი (სელალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) / 163







# შესავალი

## 1. ადამიანი და სამყარო

ადამიანი ამ ცხოვრებაში მარტო ჭამასა და სიამოვნებას არ უნდა მიეცეს. საჭიროა, წამით მაინც დაფიქრდეს, საიდან მოვედით ჩვენ და საით მივდივართ? და თავისი ცხოვრებაც ამის შესაბამისად ააწყოს

პირველ რიგში, უნდა დავფიქრდეთ იმაზე, თუ როგორ გავჩნდით ჩვენ, თუ როგორი ფიზიკური და სულიერი თავისებურებები გვაქვს, თუ როგორ მშვენიერ თვისებებს ვფლობთ ამ სამყაროში და ყოველივე ამის გააზრებას შევუდგეთ. თუ ასე მოვიქცევით, ჩვენი ცხოვრება უფრო შინაარსიანი გახდება.

რუმი წერდა: *„ერთხელ, ერთი ხარი შევიდა ბაღდადში, რომელიც იმ დროს ცივილიზაციისა და კულტურის ცენტრი იყო და დაიწყო ქუჩებში ხეტიალი. მაგრამ მისი ყურადღება უამრავი სახის გასართობებმა და ხელოვნების დიდებულმა ნაწარმოებებმა კი არა, ნესვისა და საზამთროს ქერქებმა მიიპყრო, რომლებიც გზისპირა თხრილში ეყარა. არსებითად, ხარებისა და ვირების ყურადღების ღირსი მხოლოდ გზისპირა ნამჯა და მწვანე მდელოებია[1].“* ადამიანებს კი და-

1. მასნავი, გვ. 4, ბეითი: 2377-2379





ფიქრება სჭირდება ყველაფერზე რაც კი ღმერთისგან ბოძებულია.

მაგალითად, ნიადაგი და მცენარეები იკვებება ერთი და იმავე წყლით, ნიადაგისგან აღმოცენდება ათასობით მცენარე და ეს მცენარეები სულ სხვადასხვა ფერისა და ფორმის ნაყოფს იძლევა. ყველაფერი ეს უზენაესის წესრიგით ხდება. განა ერთი და იმავე ნიადაგისა და წყლის კვებით აღმოცენებული ბოსტნეულისა და ხილის მრავალსახეობა გასაცვიფრებელი არ არის?

აბა ახლა მოდით და ავსწიოთ თავი, შევხედოთ ცას და მოვეფეროთ მის დიდებულ და მშვენიერ სისტემას. მაგალითად, მზე, დედამიწიდან 150 000 000 კმ. მანძილზე იმყოფება. მზე საშუალო ზომის ვარსკვლავია, მაგრამ მოცულობით იმდენად დიდია, რომ შეუძლია თავისთავში დედამიწის მაგვარი 1 300 000 პლანეტა დაიტიოს. მზის ზედაპირის ტემპერატურა 6000 გრადუსს აღწევს, ხოლო შიდა ნაწილი - 20 მილიონ გრადუსს. მზე თავის ორბიტაზე გასაოცარი სისწრაფით, 720 000 კმ/სთ, ბრუნავს. მიახლოებითი გამოანგარიშება გვიჩვენებს, რომ ერთ დღეში მზე გზის 17. 280.000 კილომეტრს გადის[2].

ამ ვარსკვლავზე ყოველ წამს 564 მილიონი ტონა წყალბადი 560 მილიონ ტონა ჰელიუმად გადაიქცევა, ხოლო 4 მილიონი ტონა ნივთიერება ენერგიის სახით იფანტება. თუკი დაკარგულ მასას გამოვიანგარიშებთ, მივიღებთ, რომ მზე ერთ წამში 4 მილიონ ტონა, ხოლო ერთ წუთში 240 მილიონ ტონა ნივთიერებას კარგავს. თუკი 3 მილიარდი წლის განმავლობაში მზე ენერგიას ასეთი სიჩქარით გამოყოფს, ნიშნავს, რომ ამ პერიოდის განმავლობაში დაკარგული მასა 400 000 მილიონ ტონას შეადგენს. ეს რიცხვი შეადგენს იმ მასის მხოლოდ 1/5000 ნაწილს, რომელიც მოცემულ მომენტში მზეს აქვს.

2. Prof. Dr. Osman Çakmak, Bir Çekirdekti Kâinat, s. 21, 66.





ჩვენი სამყარო ამ დიდებული და უზარმაზარი ენერგიის წყაროდან იმდენად ზუსტად გათვლილი მანძილითაა დაშორებული, რომ მისი გამანადგურებელი სიცხით არც იწვის და არც მისთვის ასე აუცილებელი სითბოს ენერგიის გარეშე რჩება.

მზე, ამდენად დიდებული ძალისა და ენერგიის მფლობელი, წარმოადგენს ყველაზე აუცილებელ და სასარგებლო ქმნილებას დედამიწის მკვიდრთათვის, პირველ რიგში, ადამიანებისთვის და მერე ყველა სულიერი არსებისთვის. მზე თავისი სხივებით ჩვენს სამყაროს ზომიერად ათბობს. მილიონი წლებია[3] მზე, ჩვენი გალაქტიკის 200 მილიარდი ვარსკვლავიდან მხოლოდ ერთერთია. რა თქმა უნდა, ეს მიახლოებითი ციფრია. ასეთივეა ჩვენი გალაქტიკაც, იგი წარმოადგენს მხოლოდ ერთს 100 მილიარდი გალაქტიკიდან, რომლებზე დაკვირვებაც შესაძლებელია თანამედროვე ტელესკოპების საშუალებით. სინათლეს ესაჭიროება 100 000 წელი, რათა ჩვენი გალაქტიკის ერთი მხრიდან მეორეში მიაღწიოს. ხოლო სინათლე, როგორც ცნობილია, ერთ წამში 300 000 კმ-ს გადის.

ჩვენი პლანეტა გალაქტიკის სპირალის ერთ-ერთ ტოტზე იმყოფება. დედამიწიდან გალაქტიკის ცენტრამდე რომ მიაღწიო, საჭიროა 300 000 ტრილიონი კილომეტრი გზის[4] გავლა.

## ჰიდრომექანიკის კანონები

ბუნებაზე დაკვირვებისას ჩვენ ვხვდებით, რომ თევზებისა და გემების ცურვა, ჩიტებისა და თვითმფრინავების ფრენა განსაზღვრული კანონების გათვალისწინებით (ჰი-

3. Prof. Dr. Osman Çakmak, Kâinat Kitap Atomlar Harf, s. 50.
4. Prof. Dr. Osman Çakmak, Kâinat Kitap Atomlar Harf, s. 6; Bir Çekirdekti Kâinat, s. 10-12.





დრომექანიკის კანონებით) ხდება. როცა ჩვენ მდინარის, ან ზღვის სანაპიროზე ვისვენებთ, ნუთუ ვერ ვამჩნევთ, თუ რამდენად მოწესრიგებულია ბუნებრივად წყლის დინება? საინტერესოა, ვინ უკეთ და მომგებიანად იყენებენ ბუნებრივ კანონებს: მფრინავი აპარატები თუ ხოჭოები? საინტერესოა, ჰიდრომექანიკის რომელი კანონებია დაცული თევზების გაჩენისას? საინტერესოა, ვინ დაამსგავსა ერთმანეთს თანამედროვე ტექნოლოგიური კანონები და ბუნების კანონები? საინტერესოა, ვეშაპებისა თუ მერცხლების ცხოვრების პრინციპების გამოკვლევით შევძლებთ თუ არა თვითმფრინავების, ან საზღვაო ხომალდების საწვავის ეკონომიას? როგორ იჭერენ კოღოები თავს ზღვის ზედაპირზე? როგორია ობობების ფეხების აგებულება, რომლებიც აძლევს მათ შესაძლებლობას სწრაფი და ელვისებური ნახტომებისთვის?[5]

თევზების გული მოთავსებულია სხეულის იმ ნაწილში, სადაც ყველაზე ნაკლებად იგრძნობა თევზის ცურვისას წყლის წნევა, სიჩქარის მომატებისას წნევა მცირდება და გულის მუშაობა ადვილდება. თვალები თევზს მოთავსებული აქვს ისეთ ადგილას, სადაც ნებისმიერი სიჩქარით მოძრაობის დროს სტატისტიკური წნევა უცვლელი რჩება. ამის გამო ცურვის სიჩქარით თვალების წნევა სრულებით არ იცვლება.

ჩვენ ყველას სახლში ნანახი გვყავს ბუზები, რომლებსაც შეუძლიათ სწრაფად აფრენა და იქვე ფრენის სიჩქარის შენელება. გარდა ამისა, ბუზები ფლობენ უნარს, იბზრიალონ ჰაერში, გადატრიალდნენ და გაფრინდნენ უკან, ხოლო შემდეგ დასხდნენ ჭერზე. ზვიგენების კუდიანი ფარფლები, შავი გრიფის კუდზე გაშლილი ბუმბული, ვეშაპის ნახევარმთვარის ფორმის მქონე კუდიანი ფარფლები - ყველა ეს საშუალება ამ ცხოველებს აეროდინამიკურ თვისებას

5. Doç. Dr. Sami Polatöz, Tabiatta Mühendislik, İzmir 2004, s. 15-16.





ანიჭებს. მერცხლების ფრთებს, დაწყებული წინა ნაწილიდან კუდამდე, ნახევარმთვარის ფორმა აქვს. ეს ზრდის მათ აეროდინამიკურ თვისებებს, რომელთა მონაცემებსაც საჰაერო და საზღვაო ხომალდების დამზადებისას ადამიანები სრულყოფილად იყენებენ.

გამოკვლევების პროცესში ზვიგენების ტყავზე აღმოაჩინეს პატარა ნაოჭები, რომლებიც ხელს უწყობს მლაშე წყალში სწრაფ გადაადგილებას. ხახუნის ძალის შესამცირებლად ეს ნაოჭები იდეალურ კონსტრუქციას წარმოადგენს. ადამიანებისა და ცხოველების სახსრების მუშაობის მექანიზმი ისეთი საუცხოოა, რომ ამოუხსნელიც და გამოუყენებელიც კი რჩება, მაგალითად შიდა დაზეთვის ტექნოლოგიაში. არსებობენ თევზები, რომლებიც არ იყინებიან და ძალიან ცივ წყალში ჩვეულებრივად ცხოვრობენ, ხოლო გველები კარგად გრძნობენ თავს ცხელ ქვიშაში. ცნობილი არიან ასევე თევზები, რომლებსაც ხანგრძლივი დროის განმავლობაში შეუძლიათ უწყლოდ ყოფნა. სელაპებს მშვიდად შეუძლიათ დაშვება 1600 მეტრის სიღრმეზე და ეს 160- ჯერ აღემატება წყლის იმ წნევას, რომელიც ჩვენ შეგვიძლია ავიტანოთ. მეცნიერებისთვის აქამდე უცნობია, ზღვის ცხოველები წყლის ასეთ წნევას როგორ იტანენ. ზღვის ზოგიერთი გველი ხანგრძლივი ჩაყურყუმელავების დროს სისხლიდან ტყავის გავლით გამოდევნის აზოტს და ამოცურვის შემდეგ უხერხულობას არ გრძნობს მაშინ, როცა პროფესიონალი მყვინთავები მცირე შესვენებებით ნელ-ნელა[6] ამოდიან წყლის ზედაპირზე.

თითოეული ადამიანი, რომელიც მის გარშემო არსებულ სამყაროზე დაფიქრებულა, იწყებს გაგებას, რომ არსებობს უსაზღვრო ცოდნისა და ძლევამოსილების მფლობელი გამჩენი. ადამიანი იწყებს გააზრებას იმისას, რომ ის უბრალოდ გაჩენილი კი არა, არამედ ამ სამყაროში განსაზღვრული

6. Polatöz, a.g.e, s. 18-42.





მიზნითაა მოვლენილი. გამოკვლევების შედეგად მეცნიერები მივიდნენ დასკვნამდე, რომ პირველყოფილი ტომებით დაწყებული და მაღალი კულტურის მქონე ხალხებით დამთავრებული, ყველა რელიგიაში ყოვლისშემძლე უმაღლესი ძალის[7] არსებობა დასტურდება.

არსებობს უამრავი მტკიცებულება, რომლებიც ალლაჰის არსებობასა და ერთადერთობას ადასტურებს. აი, ზოგიერთი მაგალითი, რომლებზე დაკვირვებაც თითოეულს ადვილად შეუძლია.

- ჩანასახის წარმოქმნა, ჩვილის დაბადება, რძის გაჩენა ქალის ძუძუში მშობიარობის დასრულებისთანავე, ბავშვის ზრდა, მასში გონიერებისა და აზროვნების არსებობა, ხოლო კიდევ უფრო მნიშვნელოვანი - რომელი ნივთიერებისგან და როგორ გაჩდა ბავშვი?

- ელვის ნათება, რომელიც ადამიანებს აშინებს, ან იმედს აძლევს, წვიმის წვეთების მოწესრიგებული ცვენა და წვიმით მკვდარი და უსიცოცხლო ნიადაგის გაცოცხლება.

- ცისა და დედამიწის არსებობა საოცრად დახვეწილი სისტემების წყალობით და დედამიწაზე აურაცხელი რაოდენობის ცოცხალი არსების გაჩენა.

- წვიმის მაუწყებელი ქარის დაბერვა; ღრუბლების განაწილება სხვადასხვა ადგილას; ტბებისა და ზღვების წარმოქმნა; უზარმაზარი ხომალდების ცურვა წყლის ზედაპირზე.

- პატარა ქალაქის მაგვარი ავიამზიდები, რომლებიდანაც აფრინდება და რომლებზეც სხდება ასეულობით

7. Prof. Dr. Günay Tümer, “Din” mad., Diyanet İslâm Ansiklopedisi, İstanbul 1994, IX, 315-317.





თვითმფრინავი; ერთი და იმავე ნიადაგიდან[8] სხვადასხვა სახის მცენარის აღმოცენება.

- ყველა ცოცხალი არსებისთვის საკვების გარდმოვლენა ციდან და აღმოცენება მიწიდან[9].

აქცევდა რა ამ ყველაფერს ყურადღებას, მევლანა ჯალალედინ რუმი ამბობდა:

„შვილო! რა უფრო მეტად შეესაბამება გონებას: ვიფიქროთ, რომ მწერალმა გააკეთა წარწერა, თუ წარწერა თავისით გაჩნდა?

ბედშავო ადამიანო! მითხარი, გენაცვალე, რა უფრო შეესაბამება გონებას: ვიფიქროთ, რომ სახლი ააშენა მშენებელმა, თუ სახლი თავისით, ოსტატისა და მშენებლის გარეშე აშენდა?

განა შეიძლება ბრმა და უხელებო ადამიანმა შექმნას ხელოვნების ნიმუში, თუ ეს ხელმარჯვე, მხედველი და მგრძნობიარე ოსტატის გასაკეთებელია?[10]

იციან თუ არა მათ ამის შესახებ, რომ ნახაზები და ნახატები ჩნდება შემქმნელის მუშაობის შედეგად!

მეთუნე დაკავებულია ქოთნების გაკეთებით, ზელს თიხას და აძლევს ფორმას. თუკი არ იქნება მეთუნე, ქოთანი თავისით გაფართოვდება, ან დაგრძელდება?

ფიცრები თავშესაფარს პოულობს ხუროს ხელებში და უსმენს მას! ეს რომ ასე არ იყოს, განა ისინი გაიხერხებოდა, ან სხვა ფიცრებს შეუერთდებოდა?

ტანსაცმელი თუ მკერავის ხელებში არ მოხვდება, ის როგორ გამოიჭრება, ან როგორ შეიკერება?

---

8. რუმი, 30/20-46; შურა, 42/29, 32; იასინი, 36/33-41; ბაყარა, 2/22. გარდა ამისა იხ. იბრაჰიმი, 14/32-33; რუმი, 30/40,48,54; ფატირი 35/9; მუმინი, 40/61,64,79; ჯასიე, 45/12; ტალაყი, 65/12;

9. ფატირი, 35/3.

10. მასნავი, ტომი 6, ბეითი: 368-371.





გონიერო ადამიანო! თუკი წყლით სავსე ჭურჭელი წყლის გამყიდველს ხელში არ ექნება, ის როგორ შეივსება, ან დაცარიელდება?

შენც ხომ ყოველ ჩასუნთქვაზე ივსები და თავისუფლდები! ასეთ შემთხვევაში, ო, გონიერო ადამიანო, შენ უდიდესი ხუროთმოძღვრის - „ოსტატის ხელებში“ იმყოფები! დადგება დღე, მოგცილდება შენს თვალთაგან საიდუმლოს დამფარავი ფარდა და მაშინ მიხვდები, რომ შენ „ხუროთმოძღვრის ხელებში ხარ,“ მუდმივად ერთი მდგომარეობიდან მეორეში გადადიხარ!“[11]

ყოფიერების წარმოშობა და არსებობის მკაცრ სისტემაზე დაქვემდებარებული ჰარმონიულობა, შეუძლებელია, შემთხვევითობით აიხსნას. პროფესორი ედვინ კონკლინი ამბობდა: „მტკიცებულება იმისა, რომ სიცოცხლე შემთხვევითობის შედეგად წარმოიშვა, მსგავსია მტკიცებულებისა, რომ დიდებული ენციკლოპედია ტიპოგრაფიაში შემთხვევითი აფეთქების შედეგად წარმოიშვა[12]“.

## 2. ადამიანი და რელიგია

რელიგიას შეიძლება ასეთი განმარტება მივსცეთ: ესაა კანონი, წესრიგი და გზა, რომელიც განსაზღვრავს და არეგულირებს გამჩენსა და მის გაჩენილს შორის ურთიერთობებს. აქედან გამომდინარე, შეიძლება ითქვას, რომ რელიგია შეიცავს თავისთავში იმ ცოდნას, რომელიც საჭიროა ამქვეყნიური და იმქვეყნიური ცხოვრებსითვის.

იმისათვის, რომ ადამიანმა ამიერ სამყაროში ზიანი არავის მიაყენოს, სხვისი უფლებები დააფასოს და კანონები

11. მასნავი, ტომი 6, ბეითი: 3332-3341.
12. The Evidence of God, P. 174; Prof. Dr. Vahidüddin Han, İslâm Meydan Okuyor, s. 129.





დაიცვას, რომ ამქვეყნიურ ცხოვრებაში ღირსეულად იცხოვროს და თავისი მომავალი მარადიული ცხოვრება რისკის ქვეშ არ დააყენოს, მას განსაზღვრული წესები სჭირდება და კიდეც აქვს.

უზენაესმა ალლაჰმა სამყაროში უამრავი არსება გააჩინა, მაგრამ მათ შორის ადამიანს განსაკუთრებული ადგილი უკავია. ალლაჰმა ადამიანს თავისი უსაზღვრო წყალობა უბოძა და ის დააჯილდოვა ისეთი თვისებებით, რომლებიც სხვა ქმნილებებს არ გააჩნიათ. ესაა გონება, ნებისყოფა, ცოდნა, შეგნება, „მალიქი“ (ქონების ფლობა) და „ხაქიმი“ (ძალაუფლების ხელში ჩაგდება). მაგრამ ყველა ეს თვისება ანალოგიურია ბასრი დანისა. თუკი მათ დადებით მხარეებს გამოვიყენებთ, სამყაროში ბუნებრივი წესრიგი შენარჩუნდება, დედამიწაზე სიუხვე და ბედნიერება გამეფდება, მაგრამ თუკი გამოვიყენებთ ამ თვისებების უარყოფით მხარეებს, მოულოდნელი უბედურებები წარმოიქმნება, ანარქია გამეფდება, საშინელი დანაშაულობები მოხდება, სისხლისმღვრელი ომები დაიწყება.

ასეთ შემთხვევაში კი ამ თვისებებისა და უნარების სწორად გამოყენებისთვის სხვა ძალის მოთხოვნა წარმოიქმნება. და სწორედ ეს ძალაა ჭეშმარიტი რელიგია. ისიც ცხადია, რომ ადამიანების რელიგიურობას და მისი ბრძანებების დაცვას ალლაჰისთვის არავითარი სარგებელი არ მოაქვს, ისინი მხოლოდ ადამიანებისთვისაა სარგებლის მომტანი.

მაგრამ არა მარტო მუდმივი ბედნიერების მოსაპოვებლად, არამედ ამქვეყნიური ბედნიერების მისაღწევადაც ჩვენ, ადამიანებს გვესაჭიროება რელიგიური წესებისა და კანონების დაცვა[13].

13. Prof. Dr. M. S. R. el-Bûtî, İslâm Akâidi, s. 71-76.





**ყველა ღვთაებრივი რელიგია ამტკიცებს, რომ ადამიანი თავისი გამჩენის შესაცნობად და მისი თაყვანისცემისთვისაა გაჩენილი[14].**

რელიგიების კანონებს, შუამავლები ადამიანებს ატყობინებენ. ისლამი ადასტურებს ყველა შუამავლის სიმართლეს და მათ რწმენას მუსლიმთათვის აუცილებელ პირობად მიიჩნევს. ისლამის სწავლების მიხედვით, შუამავლებს შორის არსებობს ერთიანობა, ისინი ერთმანეთთან მემკვიდრეობით არიან დაკავშირებული. ყოველი შუამავალი ადასტურებდა თავის წინა შუამავლის მისიას და შემდეგ იმის შესახებ იუწყებოდა, თუ მის შემდეგ ვინ მოვიდოდა[15]. ასეთ შემთხვევაში, ვინც მუჰამმედს ﷺ აღიარებდა, ამით ყველა შუამავალს აღიარებდა.

როცა ხათიბ ბინ აბუ ბალთამ (ალლაჰმა დალოცოს) მუჰამმედის ﷺ წერილი ალექსანდრიაში ბიზანტიის მეფისნაცვალ მუქავქისს გადასცა, მას შემდეგი რამ უთხრა: „ჩვენ მოგიწოდებთ შენ ისლამისკენ, რომელიც ალლაჰმა ადამიანთათვის სარწმუნოებად აირჩია. მუჰამმედი ﷺ მოგიწოდებს არა მარტო შენ, არამედ ყველა ადამიანს. ხალხთა შორის ყველაზე მრისხანე და დაუნდობლები იყვნენ ყურეიშელები და ზუსტად ისინი გამოდიოდნენ მის წინააღმდეგ. მისდამი მტრობა გამოამჟღავნეს იუდეველებმაც. ხალხთა შორის ყველაზე ახლოს მასთან ქრისტიანები აღმოჩნდნენ. *როგორც შუამავალი მუსა იტყობინებოდა ისაზე, ასევე იტყობინებოდა, ისაც მუჰამმედის ﷺ მოსვლასზე. ყურანისკენ ჩვენი მოწოდება მსგავსია შენი მიმდევრების თევრათისა (თორა) და ინჯილისადმი (სახარება) მოწოდებისა. თითოეული ადამიანი არის იმ შუამავლის თემის წევრი (მიმდევარი),*

14. ზარიათი, 51/56; გამოსვლა 20: 2-3; მეორე რჯული 6: 4-5; მათეს სახარება, 4: 10.
15. Prof. Dr. Ö. F. Harman, "İslam" mad., Diyanet İslâm Ansiklopedisi, İstanbul 2001, XXIII, 4.





*რომელიც მის დროს გამოჩნდა. და შენ მოესწარ მუჰამმედის ﷺ მოღვაწეობის პერიოდს. მაშასადამე, ისლამისკენ შენი მოწოდებით ჩვენ შუამავალ ისას რელიგიას კი არ გაცილებთ, პირიქით, ჩვენ მოგიწოდებთ, შენ გააკეთო ის, რაც მის მისიას ყველაზე უფრო შეესაბამება [16]."*

აშშ-ის მშვენიერებათა ხელოვნების უნივერსიტეტის დოქტორი, „ისტორიისა და რელიგიის" კათედრის მასწავლებელი, ტიმოტი ჯანოტი ამბობს, რომ ისლამის ამორჩევით ის ქრიატიანობას არ უარყოფს, მისთვის წინა რელიგია იყო მოსამზადებელი საფეხური ისლამში გადასასვლელად. ისლამი თავისთავში შეიცავს ქრისტიანობის მიზნებს და ყოვლისმომცველ ზეციურ რელიგიას წარმოადგენს. ტიმოტი ჯანოტი აღნიშნავს:

„ისლამის მიზანი ადამიანთა განსაზღვრული ჯგუფების ინტერესების დაცვა არაა. მისი მიზანია, ყველა ადამიანი ალლაჰის წინაშე ღირსეულად აქციოს".[17]

ჰადისი[18] გვამცნობს, რომ შუამავლები ძმები იყვნენ. მაშასადამე, ყველა ჭეშმარიტ რელიგიას, ძირითადად, ერთი და იგივე პრინციპები აქვს. ესე იგი ჭეშმარიტი რელიგია, დაწყებული პირველი შუამავლითა და დამთავრებული უკანასკნელით, რწმენის ბურჯების თვალსაზრისითა და ზნეობრივი პრინციპებით უცვლელი დარჩა. შეიცვალა მხოლოდ თაყვანისცემის შესრულების ფორმები და „მუამალათი"[19] (ადამიანთა შორის ურთიერთობა).

16. იბნ კასირ, ალ-ბიდაია, 4/266-267; იბნ სად, 1/260-261; იბნ ხაჯარ, ალ-ისაბა, 3/530-531.
17. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 15.
18. მუჰამმედი (ს.ა.ს.) ამბობდა: „მე ყველაზე ახლოს მარიამის შვილთან ვარ, შუამავლები ისე არიან, როგორც ძმები, რომელთა დედებიც სხვადასხვაა, მაგრამ მამა ერთი. ჩემსა და მას (ღისას) შუა სხვა შუამავლები არ არიან" ( ბუხარი, ენბია, 48; მუსლიმი, ფადაილი, 145; აბუ დავუდი, სუნნეთი, 14/4675.
19. Prof. Dr. Ö. F. Harman, "İslam" mad., DİA, XXIII, 3.





რადგანაც ჭეშმარიტი რელიგია ერთია, ღვთაებრივ რელიგიებს წესით აუცილებელი საერთო ნიშნები უნდა ჰქონდეთ.

მაგალითად; ისლამი გვიბრძანებს ნამაზის შესრულებას. ბიბლიაში კი ნამაზის მიმანიშნებელი შემდეგი ტაეპებია:

„თაყვანი ეცით უფალს მოწიწებით; ათრთოლდი მის წინაშე, მთლიანად ქვეყნიერებავ![20] "

„ასე ელაპარაკა უფალი მოსეს და აარონს უთხრა: გამოეყავით ამ საზოგადოებას და ერთ წამში მოვსპობ მათ. ისინი კი პირქვე დაემხვნენ და უთხრეს..."[21]

„იმწამსვე მიწად დაიხარა მოსე და თაყვანი სცა ღმერთს.[22]"

„ცოტაზე გაშორდა მათ, პირქვე დაემხო, ლოცულობდა და ამბობდა..."[23]

„ეს რომ ჩაესმათ მოწაფეებს, შეძრწუნებულნი პირქვე დაემხნენ..."[24]



20. ფსალმუნნი 95:9.
21. რიცხვნი 16:20-22.21.
22. გამოსვლა 34:8.
23. მათეს სახარება 26:39. 26:39.
24. მათეს სახარება 17:6.





*ნაწილი პირველი*

# ისლამის ძირითადი თავისებურებები

## 1. ისლამის საფუძველი - თევჰიდი (ერთღმერთიანობა)

ყველა ჭეშმარიტი რელიგია თავის საფუძველშივე ქადაგებდა „თევჰიდს“, ესე იგი იმას, რომ ალლაჰი ერთადერთია, მას არ ჰყავს არც მეუღლე, არც შვილები და არც მისი მსგავსი ვინმე. ერთღმერთიანობის ქადაგება შუამავალმა იბრაჰიმმა თავისი მამით, აზარით, დაიწყო. ყველაზე მთავარი იდეა, რომელსაც ისინი განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევენ, ესაა ღმერთის ერთობა. ძველი აღთქმის ტექსტების თანახმად, პირველი ადამიანი - შუამავალი ადამი და მისი შთამომავლები: ნუჰი, იბრაჰიმი, ისაკი, იაყუბი და იუსუფი (ალლაჰმა დალოცოს) - ხალხს ყველა ერთადერთი ალლაჰის თაყვანისცემისკენ მოუწოდებდნენ. შუამავალ მუსასთვის (ალლაჰმა დალოცოს) მიცემული ძველი აღთქმის ათ მცნებასა და კიდევ სხვა წყაროებში ყველაზე მეტი ყურადღება ალლაჰის ერთადერთობას[25] ეთმობა. შუამავალ

25. გამოსვლა, 20: 2-3; მეორე რჯული 6: 4-5.





დაუდისთვის (ალლაჰმა დალოცოს) გამოგზავნილ ფსალმუნში შემონახულია ლოცვა ერთი ღმერთისადმი. შუამავალი ისა (ალლაჰმა დალოცოს) აღნიშნავდა, რომ მისი შარიათის პირველი მოთხოვნა ალლაჰის ერთადერთობის[26] აღიარებაა.

იუდაიზმში გამჩენი ღმერთის მსგავსებისთვის მიდრეკილებამ ხალხი იქამდე მიიყვანა, რომ შემოქმედი ღმერთის ადამიანის სახით წარმოდგენა დაიწყეს. იესოს უსაზღვრო სიყვარულმა კი, რომელიც იყო მოკვდავი, ქრისტიანობამ მის გაღმერთებამდე მიიყვანა და ხალხი ერთღმერთიანობიდან სამების სწავლებაზე მოაქცია. დროდადრო ცნება „თევხიდში" (ერთღმერთიანობა) წარმოშობილ გაუგებრობას ისლამი ყოველთვის ნათელს ჰფენდა. გარდა ამისა, ჩვენი რელიგია იუდეველებსა და ქრისტიანებს ერთღმერთიანობის[27] საფუძველზე გაერთიანებისკენ მოუწოდებს.

გონება და კოსმოლოგიური მტკიცებულებები მოწმობს იმას, რომ გამჩენი ერთია. ყურანში ნაბრძანებია შემდეგი: **„არ დაუდგენია ალლაჰს ძე და არ არის მასთან ერთად სხვა ღვთაება. ასე რომ ყოფილიყო, უთუოდ, ყოველი ღვთაება მოსპობდა იმას, რაც გააჩინა და უთუოდ ერთნი აღმატებულ იქნებოდნენ მეორეზე. დიად არს ალლაჰი იმაზე, რასაც მიაწერენ!"**[28]

26. მათეს სახარება, 12:28-29.
27. ალი იმრანი, 3/64. Prof. Dr. Ö. F. Harman, "İslam" mad., DİA, XXIII, 4. ირლანდიელი, რომელიც მოგვიანებით გამუსლიმდა, ამბობს: „ათი მცნება წარმოადგენდა ძალიან მკაცრ კანონებს, მაგრამ ღმერთზე თანაამხანაგის გატოლებით, ქრისტიანებმა თავდაპირველადვე დაიწყეს ამ კანონების დარღვევა"(A. Urii – U. Karabulut, Neden müslüman oldum, s. 59). სამების სწავლების ფუძემდებელია პავლე მოციქული, მაგრამ როცა მას იუდეველები სიკვდილით დასჯით დაემუქრნენ, ის გაიქცა ჩრდილოეთში და ხალხს ამ სწავლებაზე დაფუძნებულ ქრისტიანობას ასწავლიდა.
28. სურა მუმინუნი, 23/91.





**„რომ ყოფილიყო ორივეში ალლაჰის გარდა სხვა ღვთაებები, უთუოდ ორივე აირევ-დაირეოდა. თუმცაღა ტახტრევნის გამჩენი ალლაჰი დიდია იმაზე, რასაც მიაწერენ!“**[29]

რადგან რამდენიმე გამჩენი, ანდა ღმერთი მათ სისუსტესა და ნაკლის არსებობას მიუთითებს, აუცილებელია, რომ ღმერთი ერთადერთი გამჩენი იყოს. ისლამის პრინციპების შესაბამისად, ყველაზე დიდი ცოდვა ალლაჰის ერთადერთობის არაღიარებაა, ქმედებებითა და შეხედულებებით მისი არსებისთვის თანაზიარის შემატება, რაიმე საგნის გაღმერთების მცდელობაა. ალლაჰის თანაზიარის გაჩენას „შირქად“ (მრავალღმერთიანობა) წოდებულ „ცოდვათაგან ყველაზე დიდ ცოდვას“ - „აქბარ ალ-ქაბაირს“ ეძახიან. ეს ცოდვა ხასიათდება როგორც „ცილისწამება“, „ღრმად გზააცდენილობაში ჩავარდნა“, „ყველაზე დიდი უსამართლობა და ბოროტება“.[30]

მართალია ალლაჰს თავისი სურვილისამებრ შეუძლია აპატიოს ადამიანს ცოდვები, მაგრამ ის იმასაც იტყობინება, რომ არავითარ შემთხვევაში არ აპატიებს მას, ვინც თანაზიარი გაუჩინა და მის მოუნანიებლად გარდაიცვალა[31] .

ერთ-ერთ აიათში ალლაჰი ბრძანებს:

**„და ვფიცავ, ზეშთაგეგონა შენ და იმათ, რომელნიც იყვნენ შენს უწინ: „თუკი დაუდგენ (ალლაჰს) თანაზიარს, უთუოდ, ამაო გახდება შენი საქმენი და უსათუოდ აღმოჩნდები წაგებულთა შორის.“**[32]

მრავალღმერთიანობის (შირქის) ცოდვისგან გადარჩენის ერთადერთი გზა - მისი უარყოფა და ერთღმერთიანობისკენ მისწრაფებაა.

29. ენბია, 21/22, 29.
30. ნისა, 4/48, 116; ლუყმანი, 31/13.
31. ნისა, 48/116.
32. ზუმერი, 39/65.





## 2. ისლამი - ადამიანის ბუნებისა და გონების შესაბამისი რელიგია

ყველა ადამიანს აქვს რაღაც საერთო თვისებები, რომლებიც ადამიანის ბუნებიდან მოდის. ისლამი, რომელიც მთელ კაცობრიობას ადამიანთა მიდრეკილებებისა და მოთხოვნილებების შესაბამისად მიმართავს, თავის კანონებს ადგენს არა ტომობრივი, დროებითი ან რომელიღაც ხალხის თავისებურებებიდან, არამედ ადამიანის ბუნებიდან გამომდინარე. ამიტომაც ისლამი ადამიანის ბუნების შესაბამისი რელიგიაა და ის თავის აქტუალობას არასდროს დაკარგავს. ისლამის კანონების სიღრმისეული და საგულდაგულო მეცნიერული შესწავლისას მკაფიოდ ჩანს, თუ რამდენად შეესაბამება ისინი ადამიანის ბუნებას და რამდენად რეალურია. ისლამის სარწმუნოება დაფუძნებულია არა სასწაულებზე, არამედ გონებასა და ნათელ ჭეშმარიტებაზე.

მაშასადამე, ის კატეგორიულად არ ეწინააღმდეგება მეცნიერულ ჭეშმარიტებებს. თუკი ყურადღებით გამოვიკვლევთ ისლამის მიწერილობებს, რომლებიც ეხება თაყვანისცემასა და ადამიანთა შორის ურთიერთობებს, შეიძლება შევნიშნოთ, რომ ეს ნორმები ადამიანის ბუნებას და გონებას უფრო შეესაბამება, რადგანაც გონება არის ადამიანის სხვა ცოცხალი არსებებისგან განმასხვავებელი ყველაზე მნიშვნელოვანი უნარი. წმინდა ყურანი ყურადღებას საზრიანობასა და ფიქრზე ამახვილებს. ყურანის, დაახლოებით, 750 აიათი ფიქრებისა და გონიერების ყველაზე საუკეთესო სახით[33] გამოყენების მოწოდებას შეიცავს.

როცა ადამიანებმა შუამავალს ﷺ არ დაუჯერეს და უთხრეს: „გვაჩვენე ჩვენ სასწაული და მაშინ ვირწმუნებთ ალლაჰს და დავიჯერებთ, რომ შენ შუამავალი ხარო“, უზენაეს ალლაჰს მათი პირობა არ მოეწონა. ალლაჰის სარწმუ-

33. Ayşe Sucu ve diğerleri, Gençlik ve Din, s. 220.





ნოებისა და ერთობის მისაღებად მან ბრძანა, სასწაულები კი არ მოეთხოვათ, არამედ ცასა და დედამიწაზე დაკვირვებით გამოეტანათ შესაბამისი დასკვნები. რადგანაც ისლამი გონიერებას ასეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებს, კატეგორიულად კრძალავს მათრობელა სასმელებისა და გამაბრუებელი საშუალებების გამოყენებას, რომლებიც ადამიანს თავისთავზე კონტროლს აკარგვინებს, ადამიანის ცნობიერებას ბინდავს და ადამიანის გონიერებას ასუსტებს.

როგორც ირკვევა, ისლამი არის ადამიანის ბუნების შესაბამისი რელიგია, მისი ნორმები რეალურია. ისლამში არ არის დოგმებზე, რომელთა შესრულებაც არ შეიძლებოდეს, ანდაც რომელთა შესრულებაც ადამიანებს სიძნელეებს შეუქმნიდა, ანდაც ისეთი, რომელიც ადამიანის ბუნებაზე ძალმომრეობს. მაგალითად, თუკი წყალი არ არის, ანდაც ავადმყოფობის გამო შეუძლებელია წყლით განბანვა, შეიძლება თეიმუმის[34] გაკეთება - სუფთა სილით გაწმენდა. თუკი ადამიანს ფეხზე დგომა არ შეუძლია, მას ლოცვა მჯდომიარედ, მწოლიარედ, ანდაც უბრალოდ თვალების მოძრაობით შეუძლია. თუკი ვინმეს მარხვის დაცვა უჭირს, მას შეუძლია გადაიტანოს ის უფრო მოგვიანებით დროს, ანდა ფულადი საზღაური, ფიდია[35], გადაიხადოს.

ზექათი და ჰაჯობა მხოლოდ იმათთვისაა აუცილებელი, ვისაც ამის მატერიალური საშუალებები და ფიზიკური შესაძლებლობები გააჩნია. მუსლიმები, ვინც ადამიანებს ისლამისკენ მოუწოდებენ, ვალდებულნი არიან ეს ჰუმანური მეთოდებით განახორციელონ, რადგანაც, რა თქმა უნდა,

34. სიმბოლური გასუფთავება სუფთა სილის დახმარებით.

35. ისლამის დებულებების თანახმად, ყოველი გამოტოვებული მარხვის დღისთვის უნდა გადავიხადოთ ფულადი გამოსასყიდი - ფიდია, რომელიც ერთი უპოვრის გამოკვებას ეყოფოდა, ვინაიდან ალლაჰი ყურანში ბრძანებს: „...ხოლო იმათ. ვისაც შეუძლიათ (მაგრამ ვერ მარხულობენ უკურნებელი სენის ან სიბერის გამო) გამოისყიდონ უპოვრის გამოკვებით (დილის და საღამოს საკვებით)...“ (ბაყარა, 2/184).





არ არსებობს ვალდებულება იმისა, რომ „ნებისმიერი საშუალებით ყველა ადამიანი მუსლიმი გავხადოთ."

## 3. ისლამში არ არიან შუაკაცები ალლაჰსა და მის მონა-მსახურებს შორის, ესე იგი არ არის წმინდანთა წოდება

ისლამის მეცნიერები ამბობენ, რომ „ალლაჰთან მიმავალ გზათა რაოდენობა გაჩენილთა სუნთქვის რაოდენობის ტოლია", ესე იგი თითოეული ადამიანი ალლაჰთან კავშირის დამყარებისას თავისუფალია. თითოეულ ადამიანს თავისი ლოცვითა და ვედრებით შეუძლია უშუალოდ ალლაჰს მიმართოს და პატიება სთხოვოს.

არ არსებობს არავითარი ეჭვი იმისა, თუ რად ულირს ალლაჰის მონა-მსახურს ალლაჰისთვის მიმართვა, როგორც კი იგი ალლაჰს იპოვის თავისით, ყოველგვარი შუაკაცების გარეშე, აი სწორედ მაშინ ხდება მისთვის სარგებლიანი ლოცვაც და მონანიებაც. რადგანაც წმინდა ყურანში უზენაესი ალლაჰი ხშირად მოუწოდებს თავის მონა-მსახურებს, ილოცონ და მოინანიონ. ამასთან ის იტყობინება, რომ მის მოწყალებას არ აქვს საზღვრები და ამიტომ თავისი მონა-მსახურების ვედრების მიღების შემდეგ ის მათ ცოდვებს მიუტევებს. ისლამის დებულებების შესაბამისად, ლოცვის მიღებისა და ცოდვების პატიების უფლება მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ეკუთვნის, ვინაიდან მხოლოდ ის არის ძლევამოსილების მპყრობელი. ალლაჰის უფლებამოსილებას გაჩენილთაგან თავისთავზე ვერც ერთი ვერ აიღებს, ამიტომაც ალლაჰისთვის მინიჭებული თვისებების სხვა არსებებში ძიება მრავალღმერთიანობად - შირქად[36] ითვლება.

36. შირქი - ღმერთზე თანაამხანაგის გატოლება.





აყიდას[37] (სარწმუნოებრივი მოძღვრება) საკითხები ძალიან სერიოზული და სპეციფიკურია და ამ თავისებურებებთან გაუფრთხილებელი მოპყრობა, მხოლოდ ალლაჰისთვის დამახასიათებელი უფლებამოსილების მის მონა-მსახურებზე მიწერა, ან მათი შეზღუდვის მცდელობები ერთობ სახიფათო აზროვნებას წარმოადგენს, რადგანაც ღმერთის მრისხანებას იწვევს. ამ თემასთან დაკავშირებით მუჰამმედი ﷺ შემდეგ ისტორიას მოგვითხრობს:

*„ისრაელელებს შორის ცხოვრობდა ორი ადამიანი, რომლებიც ერთმანეთისგან სრულიად საწინააღმდეგო სახის ცხოვრებას ეწეოდნენ. ერთი მათგანი იყო ცოდვიანი, ხოლო მეორე გულმოდგინე ღვთისმსახური, მოსამართლე. როცა მოსამართლე ცოდვიანს უკეთურ საქმეში წაასწრებდა, ის იქვე აფრთხილებდა მას: „შეწყვიტე ცოდვის ჩადენა!“ ერთხელ, როცა მოსამართლემ კიდევ შეესწრო ცოდვის ჩადენისას, ხელმეორედ გააფრთხილა. ცოდვიანმა კი უპასუხა:*

*- დიახ, დამტოვე მე ღმერთთან მარტოდმარტო სიმშვიდეში. შენ რა, იმისთვის ხარ გამოგზავნილი, რომ მე მითვალთვალო?*

*მოსამართლემ უპასუხა:*

*- ვფიცავ ალლაჰს, ის შენ არ გაპატიებს! (ანდაც „ალლაჰი შენ სამოთხეში არ შეგიყვანს!“)*

*რამდენიმე ხნის შემდეგ ორივე მათგანმა დატოვა ეს ქვეყანა და მათი სულები სამყაროთა გამჩენის წინაშე წარსდგნენ. ალლაჰმა მოსამართლეს ჰკითხა:*

37. აყიდა (არაბ.: რწმენა, დოგმა, მრავლობითი რიცხვი აყაიდ) – ისლამის მოძღვრება, მისი მსოფლმხედველობა, მისი ძირითადი დოგმატების შეკრება, მისი რწმენის სიმბოლო.





*- შენ ზუსტად იცი, როგორ მოვექცევი მე ჩემს მონა-მსახურებს? შენ ფლობ იმ უფლებამოსილებას, რომელიც მე მახასიათებს?*

*შემდეგ ალლაჰმა ცოდვიანს მიმართა და უბრძანა:*

*- მიდი და ჩემი მოწყალებით შედი სამოთხეში!*

*მოსამართლესთან დაკავშირებით კი ბრძანა:*

*- ეს კი ჯოჯოხეთში გაუშვით!"*

ახმედ ბინ ხანბალის შეტყობინების თანახმად, შუამავალმა ﷺ თხრობა შემდეგი სახით დაასრულა:

*„ვფიცავ ალლაჰს, ვის ხელშიცაა აბულ ყასიმის (მხედველობაში ჰყავდა თავისთავი) სული, ადამიანმა წარმოთქვა მხოლოდ ერთი არასწორი სიტყვა და იმით დაკარგა როგორც ამქვეყნიური, ასევე მარადიული სამყაროს ბედნიერება.*[38] *"*

მაგრამ ამ ისტორიიდან ის არ უნდა დავასკვნათ, რომ, თითქოს, ცოდვიანი საქმეების გაკეთება შეიძლება. აქ იმას უნდა მივაქციოთ ყურადღება, თუ როგორ სახიფათო შედეგებამდე შეიძლება მიგვიყვანოს ალლაჰის შესახებ არასწორმა ბჭობამ და მცდარმა შეხედულებებმა.

მოცემული ისტორია კიდევ ერთხელ ადასტურებს, თუ რამდენად მნიშვნელოვანია ეს თემა. უჰუდის ბრძოლის დროს მუჰამმედი ﷺ მძიმე სიტუაციაში ჩავარდა. მისი არმია გაიქცა, თვითონ სახეში დაიჭრა, კეთილშობილს კბილები მოემტვრა. სასოწარკვეთილებასა და ტანჯვაში ჩავარდნილმა ჩაილაპარაკა: „ რა სახით შეიძლება იმ ხალხის გადარჩენა, რომელიც თავის შუამავალს ასეთი წამებისა და დაჭრისთვის იმეტებს?" იგი უზენაესმა ალლაჰმა მაშინვე გააფრთხილა:

38. აბუ დავუდი, ადაბ, 43/4901; ახმად, 2/323; მუსლიმ, ბირრ, 137.





„ეს შენ არ გეხება. ალლაჰი მათ მონანიებას ან მიიღებს, ან დასჯის მათ, ისინი ხომ უსამართლოები არიან .“[39]

ერთი ბედუინი ტყვედ აიყვანეს და შუამავალთან ﷺ მიიყვანეს. ბედუინმა წარმოთქვა:

- ო, ალლაჰ! შენკენ ვარ მოპყრობილი და და ჩემს ცოდვებს შენს წინაშე ვინანიებ, ხოლო მუჰამმედის წინაშე არ ვინანიებ.

შუამავალმა ﷺ მაშინვე ბრძანა:

- მან მიუზღო სამაგიერო (ჭეშმარიტ მფლობელს), გაუშვით ის![40]

ჩვენს თემასთან დაკავშირებით განსაკუთრებულ ინტერესს იწვევს წმინდა ისას (ალლაჰმა დალოცოს) სიტყვები: „ნუ შეხედავთ ხალხის ცოდვებს ისე, თითქოს თქვენ ხართ მათი მბრძანებელი. უკეთესი იქნება, თქვენს ცოდვებს შეხედოთ ისე, როგორც ეს (ღმერთის) მონა-მსახურს ეკადრება[41]“.

ვედრება, მონანიება, ლოცვა და ნიქაჰი (ქორწინება) ისლამში არ არის რელიგიური მსახურისთვის აუცილებლობა. თითოეული მუსლიმი ვალდებულია, მიიღოს რელიგიური ცოდნა მისთვის საჭირო დოზით. როდესაც მუსლიმები ერთ ადგილას სალოცავად იკრიბებიან, მათგან უფრო მცოდნე

39. ალი იმრანი, 3/128; ბუხარი, მაღაზი, 21; თირმიზი, თეფსირი, 3/3002-3003.
40. აჰმად, 3/434; ხაქიმ, 4/284/7654; აჯლუნი, ქაშფულ ხაფა, : 1727; მუნავი, ფაიდულ ყადრ, : 5423.
41. მუვათთა, ქალიამ, 8; იბნ აბი შაიბა, VI, 340/31879. „მუვათთას“ ნაწარმოებისთვის გაკეთებულ „მუნთაქას“ კომენტარებში მოტანილია შემდეგი განმარტება: „სხვის ცოდვებზე თვალთვალი უაზრობაა, რადგანაც ადამიანს არ შეუძლია მათი პატიება, ან მათ გამო დასჯა. ცოდვებზე ყურება მხოლოდ უზენაეს ალლაჰს შეუძლია, რომელმაც ისინი აკრძალა. თუკი მოისურვებს, ის მათ აპატიებს და შეუძლია დასაჯოს კიდეც. მონა-მსახურს მართებს ყურადღება მიაქციოს თავის ცოდვებს, შეეცადოს მოიცილოს ისინი და მოინანიოს.“





და ღვთისმოსავი ხდება მხოლოდ იმამი. ისლამის მეცნიერების მთავარი ამოცანა და ძირითადი რელიგიური პრინციპები არის სწავლებითა და ახსნა-განმარტებებით, ქადაგებებითა და დარიგებებით ხალხის განათლება და მათთვის სწორი გზის ჩვენება. მათ არ აქვთ უფლება, გახდნენ შუამავლები ხალხსა და ალლაჰს შორის და გამჩენის სახელით აპატიონ მათ, ანდა მათ ლოცვას უპასუხონ.

## 4. ამქვეყნიური და იმქვეყნიური ცხოვრების, მატერიისა და სულის ჰარმონია ისლამში

ისლამი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს წონასწორობის, ბალანსის შენარჩუნებას ამქვეყნიური და იმყვეყნიური ცხოვრების ურთიერთმიმართებისას. ერთზე ყურადღების აქცენტირებისას, ის მეორეს არ აიგნორირებს. რადგანაც ორივე ცხოვრება ალლაჰის გაჩენილია და ხალხს ორივე ესაჭიროება, ამიტომაც რომელიმეს უგულებელყოფა უკიდურესად მიუღებელია. სამართლიანობა მოითხოვს ყველაფერსა და ყველას იმდენი ყურადღება მიექცეს, რამდენიც ამისთვისაა აუცილებელი. თუკი ამ თვალსაზრისით მივყვებით, ამქვეყნიური ცხოვრება ერთგვარი კაპიტალია, რომელიც საჭიროა მარადიულ სამყაროში ბედნიერების დასამკვიდრებლად. ამიტომაც ის უდიდესი წყალობაა და ისე უნდა გამოიყენოთ, როგორც უზენაესი ალლაჰის მიერაა მითითებული. ჩვენი მთავარი მიზანი მომავალი მარადიული ცხოვრებაა და ეს მუდმივად უნდა გვახსოვდეს. როგორც ათეიზმი, რომელიც მხოლოდ ამ სამყაროს აღიარებს, ასევე ასკეტიზმიც, რომელიც გამოიხატება ამ ცხოვრების უარყოფით, ნორმალური ადამიანისთვის მიუღებელია. აი, ამის ერთ-ერთი მაგალითი: მედინაში გადასვლისთანავე შუამავალმა ﷺ მუსლიმთა შორის ძმობა გამოაცხადა, ამით მექადან გადმოსულ ყოველ მუჰაჯირს მედინელი ანსარი





დაუძმობილა. ძმობის ამ კავშირს უამრავი სარგებლის მოტანა შეეძლო როგორც ამქვეყნიური, ასევე იმქვეყნიური სამყაროსთვის. დილით, როცა ძმობილები იღვიძებდნენ, ერთ-ერთი მათგანი მაშინვე მუჰამმედთან ﷺ მიიჩქაროდა, ხოლო მეორე - სამუშაოზე. ის, ვინც დღეს შუამავალთან ერთად ატარებდა, საღამოს იმ დღეს შესწავლილ აიათებსა და ჰადისებს ძმობილს უყვებოდა, მომდევნო დღეს ისინი იცვლებოდნენ და ასე გრძელდებოდა.[42]

რაც შეეხება სულსა და სხეულს, ისინი ადამიანის ორ მხარეს წარმოადგენს. რაცარუნდა სულიერი მხარე იყოს მთავარი, მაინც მატერიალური მხარეა ამქვეყნად არსებობის საშუალება. როცა ისინი ჰარმონიულად არსებობს, მაშინ შეიძლება რაღაც სასიკეთო გააკეთონ. ესე იგი, საფუძველშივე არასწორია, მხოლოდ სულიერებაზე ყურადღების გადატანა და სხეულის წვალება, რადგან ადამიანისთვის ბოძებული ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წყალობა ჯანმრთელობაა. განკითხვის დღეს პირველ კითხვათა შორის, რომლებზეც ადამიანს პასუხის გაცემა მოუწევს, იმის ანგარიშის ჩაბარებაა, თუ როგორ გამოიყენა მან თავისი ჯანმრთელობა.[43]

ისლამი ბრძანებს ზომიერების დაცვას ისეთი სახის ღვთისმსახურებებში, როგორიცაა ლოცვა, მარხვა და ზექათი. ცხოვრების ისეთი სახე, რომელშიც ბევრი დრო ღვთისმსახურებებს ეთმობა, დროთა განმავლობაში ზიზღს იწვევს და არასდროს მოსაწონი არაა[44]. ამ გარემოების გათვალისწინებით კეთილი საქმეების შესახებ ალლაჰი ბრძანებს:

42. ბუხარი, მაზალიმი, 25; მუსლიმი, თაჰარათი, 17.
43. თირმიზი, ყიამა, 1/2417.
44. ბუხარი, საუმი, 55, 56, 57; თაჰაჯუდი, 7; ენბია, 37; ნიქახი, 1; მუსლიმი, სიიამი, 181-193; აბუ დავუდი, საუმი, 55/2428.





**„ხოლო რომელნიც, როცა შემოწირულობას გასცემენ, არც ფლანგავენ და არც ძუნწობენ, საშუალოს ირჩევენ მათ შორის.“**[45]

მუსლიმები არასდროს ცვივდებიან უკიდურესობაში და ყოველთვის ნეიტრალურ გზას მიუყვებიან. სწორედ ამიტომაც უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:

**„და აღავლინეთ ლოცვა, გაეცით ზექათი და წელში მოიხარეთ წელმოხრილებთან ერთად**[46]**.“**

## 5. ისლამი წაახალისებს მეცნიერების შესწავლას

დღემდე ისლამსა და მეცნიერებას შორის უთანხმოება და აზრთა სხვადასხვაობა არ ყოფილა. ისლამი კი არ კრძალავდა მეცნიერების შესწავლას, არამედ პირიქით, ის წაახალისებდა მას. მეცნიერებათა შესწავლა ყველა მუსლიმისთვის, როგორც მამაკაცებისთვის, ასევე ქალებისთვის ფარძი (აუცილებელი) გახდა. მეორე მხრივ, მეცნიერული აღმოჩენები ისლამის დოგმებს არასდროს არ უარყოფდა, პირიქით, ამტკიცებდა და ადასტურებდა მათ.

თუმცა, რატომ უნდა უკუეგდოთ ისინი? ალლაჰის გაჩენილებზე ცდებისა და გამოკვლევების ჩატარებით მეცნიერება ცდილობს, ალლაჰის დადგენილი კანონები გამოავლინოს. ისლამი - ესაა ღვთაებრივი რელიგია, რომელიც გარდმოვლენილია ალლაჰის მიერ და რომელიც თავდაპირველი სახითაა შემონახული. ამიტომაც მეცნიერებისა და ისლამის წყარო ერთი და იგივეა, ესე იგი, ერთი წყარო, რომლისგანაც ორი მდინარე მოედინება. ყოველი მეცნიერული აღმოჩენითა და მეცნიერების შემდგომი განვი-

45. ფურყანი, 25/67.
46. ბაყარა, 2/143.





თარებით კაცობრიობას ალლაჰის ძლევამოსილებასთან დაკავშირებით ცოდნა უღრმავდება, მისი სიბრძნის უსასრულობასთან დაკავშირებით კი ყოველ ჯერზე ადამიანებს რწმენა უძლიერდებათ. ამიტომ მეცნიერება და ისლამი - ერთი მთელის განუყოფელი ნაწილებია. არსებობს უზენაესი ალლაჰის უამრავი **„ესმააულ ჰუსნა“** (მშვენიერი სახელები), რომლებიც ნიშნავს, რომ ის არის ცოდნის მფლობელი და მისთვისაა ყოველი, ფარული თუ ცხადი, ცნობილი. ასეთ შემთხვევაში ალლაჰის მონა-მსახურმა ყველა ძალა უნდა მოიკრიბოს, რათა ალლაჰის „ცოდნისგან“ თავისი წილი მიიღოს. ცნობილია მრავალი აიათი და ჰადისი, რომლებიც ადამიანებს მეცნიერების შესწავლისკენ მოუწოდებს. მოვიყვანოთ ზოგიერთი მათგანი. ალლაჰის პირველი მიმართვა შუამავლისადმი ﷺ იწყებოდა სიტყვით **„იკითხე!“** მისი გამოჩენის შემდეგ უზენაესი მორწმუნეების ყურადღებას მიაქცევს ადამიანის გაჩენის არსზე და ამ სფეროში გამოკვლევების ჩატარებისკენ მოუწოდებს. შემდეგ მეორდება ბრძანება **„იკითხე!“** რომელიც იტყობინება ჩვენი გამჩენის მოწყალებას და რომელმაც ადამიანებს „კალმით“ შეასწავლა ის, რაც არ იცოდნენ. იქვე ნათქვამია, რომ მეცნიერების შემსწავლელ მონა-მსახურებს და გამოკვლევების მწარმოებლებს დიდი ჯილდოები ელოდებათ[47].

გარდმოვლენილი მომდევნო აიათები „მათ მიერ კალმით დაწერილი“ „წიგნის“ ფიცით დამოწმებებს მოიცავს. განსაკუთრებით ხშირად მეორდება სიტყვა „წიგნი“. იქ განსაკუთრებით საუბარია ცოდნაზე, მეცნიერებაზე, გააზრებასა და ჩანაფიქრებზე[48]. ამიტომ ისეთი ქმედებები, როგორიცაა კითხვისა და წერის გავრცელება, აღზრდის მიმართ ყურადღება, გამოკვლევების შესწავლა, ჩანაფიქრები ამ რელი-

47. ალაყი, 96/1-5.

48. კალამი, 68/1; ზუჰრუფი, 43/2; დუჰანი, 44/2; ლუყმანი, 31/27; ნისა, 4/127; ზუმერი, 39/1; მუმინი, 40/2, 67; ბაყარა, 2/2, 164, 299; ალი იმრანი, 3/118; ენლამი. 6/32; რუმი, 30/8; ია სინ, 36/68; ჯასიე, 45/13.





გიის დამახასიათებელ ნიშნებად იქცა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ამოწმებს ალლაჰი, რომ არ არსებობს ღვთაება, გარეშე მისი; და ანგელოზთა და მცოდნეთაც სამართლიანად დაამოწმეს; არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ძლევამოსილისა, ბრძენისა[49].“**

ქვემოთ მოცემულ აიათებში მეცნიერები ალლაჰთან და ანგელოზებთან ერთად არიან მოხსენიებული. ამაზე უფრო დიდი პატივი რაღა შეიძლება იყოს.

**„...ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა[50]!**

**„...მაშ, თუკი არ იცით, ჰკითხეთ ცოდნის მფლობელთ[51]!“**

**„...ეს იგავები მოგვაქვს ხალხისთვის, მაგრამ არ შეიმეცნებენ გარდა მცოდნეთა[52]!“**

**„...აღამაღლებს ალლაჰი, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან და რომელთაც ებოძათ ცოდნა ხარისხებით. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ[53]!“**

მუსლიმი თემის ცოდნის შეძენისკენ მისწრაფებას ალლაჰის შუამავალი ﷺ ახალისებდა და ამბობდა:

*„მას, ვინც (რაღაც) გზაზე დადგა, ცოდნის (შეძენის) სურვილით, ალლაჰი სამოთხისკენ მიმავალ გზას გაუადვილებს და ჭეშმარიტად, ანგელოზები დაუყოვნებლივ თავიანთ ფრთებს ცოდნის მაძიებელთ გადააფარებენ თავიანთი კმაყოფილების გამოსახატავად იმის გამო, რასაც ის აკეთებს. ჭეშმარიტად, მცოდნესთვის დაუყოვნებლივ დაიწყებენ თხოვნას ცისა და დედამიწის ბინადრები და წყალში თევზებიც კი! (ხოლო რაც შეეხება) მცოდნის ღვთისმოსავზე უპი-*

49. ალი იმრანი, 3/18.
50. ტაჰა, 20/114.
51. ენბია, 21/7.
52. ანქებუთი, 29/43.
53. მუჯადილე, 58/11.





*რატესობა, სხვა დანარჩენებზე მთვარის უპირატესობის მსგავსია.*

*ზეციური მნათობები და ჭეშმარიტად ცოდნის მფლობელები არიან შუამავლების მემკვიდრეები, შუამავლები კი სამემკვიდრეოდ არ ტოვებენ არც დინარებს, არც დირჰემებს, მაგრამ სამემკვიდრეოდ მხოლოდ ცოდნას ტოვებენ, ხოლო მას, ვინც ის შეიძინა, უდიდესი წყალობა მოუწია[54].“*

*„კეთილ საქმეთაგან უფრო მეტად გამორჩეულია მუსლიმის მიერ ცოდნის მიღება, ხოლო შემდეგ - ამ ცოდნისკენ სხვა მუსლიმის დაწაფებაა [55].“*

*„რა ბედნიერნი არიან ისინი, ვინც მეცნიერთა და ბრძენთა საზოგადოებაში იმყოფებიან და უვიც და ცოდვიან ხალხს თავს არიდებენ[56]! “*

*„არის შვიდი საგანი, რომელთა მადლი (ჯილდოთაგანაც) ალლაჰის მონა-მსახურს სიკვდილის შემდეგაც მოუწევს: ცოდნა, რომელსაც ის სხვას ასწავლიდა; წყაროს წყალი; მის მიერ გათხრილი ჭა; ხილის ნერგის დარგვა; მის მიერ აშენებული მეჩეთი; მემკვიდრეობით წასაკითხად დატოვებული ყურანი; ღვთისმოსავი შთამომავლები, რომლებიც ალლაჰს მისი ცოდვების პატიებას შეევედრებიან[57].“*

*„ვიდრე მუსლიმი საბოლოო ადგილსამყოფელს, არ მიაღწევს, რომელიც სამოთხე იქნება, ის მოსმენილი წყალობით (ცოდნით) ვერასდროს გაძღება[58].“*

მედინაში იმ სწავლულებს, რომლებმაც კითხვა და წერა იცოდნენ, მუჰამმედი ﷺ ავალებდა წერა და კითხვა სხვა მუსლიმებისთვისაც ესწავლებინათ. აბდულლაჰ ბინ საიდი, უბადა ბინ სამმიტი, ხაფსა ბინთი უმარი, შიფა ბინთი

54. აბუ დავუდი, ილმი, 1/3641; თირმიზი, ილმი, 19.
55. იბნ მაჯა, მუქადდიმა, 20.
56. აბუ ნუაიმი, ხილიე, 3/202-203.
57. ბაიხაკი, შუაბი, 3/248; ხაისამი 1/167.
58. თირმიზი, ილმი, 19.





აბდულლაჰი (ალლაჰმა დალოცოს ყველა) ის სწავლულები იყვნენ, რომელთაც შუამავალმა ﷺ მუსლიმებისთვის კითხვისა და წერის სწავლება დააკისრა[59]."

ისლამის სახელგანთქმული მეცნიერი, ფუდაილ ბინ იაზი, ამბობდა: „იმ მეცნიერს, რომელიც თავისი ცოდნის შესაბამისად მოქმედებს და სხვებს ასწავლის, იმქვეყნიურ, ზეციურ სამყაროში „დიადი" ეწოდება[60]."

ამ მიზნით მეცნიერები მეცნიერულ კვლევებს დაეწაფნენ, ჩათვალეს რა ის ღვთისმოსაობად. მკვეთრად გაიზარდა კითხვისა და წერის მცოდნე ადამიანთა რაოდენობა. სწავლულები და მათი შემდგომი თაობები ცოდნის მისაღებად თვეობით მოგზაურობებში იმყოფებოდნენ და წლობით სამშობლოდან შორს ცხოვრობდნენ. იბნ აბბასის ყოფილი მონა იქრიმა მოგვითხრობს: „აბდულლაჰ ბინ აბბასმა მე და მის შვილს, ალის, გვითხრა:

„გაემგზავრეთ აბუ საიდთან და მოუსმინეთ მის ბაგეთაგან მუჰამმედის ﷺ ჰადისებს!" ჩვენ გავემგზავრეთ აბუ საიდთან. ამ დროს ის თავის ძმასთან ერთად ბაღში მუშაობდა და მცენარეებს რწყავდა. ჩვენ შეგვნიშნა, ის მოვიდა ჩვენთან, ჩამოჯდა და დაიწყო ლაპარაკი .

შუამავლის ﷺ შვილიშვილმა ხასანმა (ალლაჰმა დალოცოს) თავისი შვილები და ძმისშვილები შეკრიბა და უთხრა: „ჩემო შვილებო! ჩემო ძმისშვილებო! დღეს თქვენ ხალხთა შორის პატარები ხართ, მაგრამ ძალიან მალე გაიზრდებით და მათ შორის ბუმბერაზები იქნებით. ამიტომ შეისწავლეთ მეცნიერებები! ვისაც არ შეუძლია შესწავლა და გადაცემა, დაე, ჩაიწეროს და შეინახოს სახლში!"

ყველა ქალაქი, რომელიც მუსლიმებმა დაარსეს, ან აიღეს, მეჩეთების გვერდით სკოლებს, ბიბლიოთეკებს, აბა-

59. İslâm'a Giriş -Gençliğin İslâm Bilgisi-, s. 109.
60. თირმიზი, ილმი, 19.





ნოებსა და საქველმოქმედო სასადილოებს აშენებდნენ. ამ სკოლებში რელიგიურ მეცნიერებებთან ერთად სწავლობდნენ ისეთებსაც, როგორიცაა მედიცინა, გეოგრაფია, მათემატიკა, ასტრონომია. დროისა და ყიბლეს მდებარეობის განსაზღვრისათვის, ან კიდევ ისეთი ღვთისმსახურებების შესასრულებლად, როგორიცაა ნამაზი და მარხვა, ასტრონომიისა და გეოგრაფიის ცოდნა იყო საჭირო. ზექათისა და მემკვიდრეობის გასანაწილებლად საჭირო იყო მათემატიკის ცოდნა. იმისათვის, რომ გამოერკვიათ ხალხები, რომლებზეც მოთხრობილია ყურანში, აუცილებელი იყო ისეთი მეცნიერებების ცოდნა, როგორიცაა; ისტორია და გეოგრაფია. ამიტომ მუსლიმები სხვადასხვა დარგის ცოდნის შესწავლით იყვნენ დაკავებული .

## მუსლიმების წვლილი მეცნიერებაში

ისტორიის განმავლობაში სხვადასხვა რეგიონში წარმოიქმნებოდა სხვადასხვა კულტურა და ცივილიზაციები, რომლებიც ერთმანეთზე ზემოქმედებას ახდენდა და ერთიმეორეს მემკვიდრეობის სახით მიღებული ცოდნით ავითარებდნენ. ამრიგად, მეცნიერებამ სხვადასხვა კულტურისა და ცივილიზაციების წყალობით განვითარების შესაძლებლობა მიიღო. მუსლიმებმა წინა ცივილიზაციების მეცნიერული მემკვიდრეობით ისარგებლეს. ისინი, მას უდიდესი მოკრძალებით იყენებდნენ, მიღებული ცოდნის გაუმჯობესებით, მათ მეცნიერების განვითარებაში თავიანთი წვლილი შეიტანეს. რობერ ბრიფფო ამბობს: „თუკი რომელიღაც სფეროებში ევროპამ დიდ წარმატებებს მიაღწია, ამაში უსათუოდ ისლამური ცივილიზაციის არცთუ ისე მცირე წვლილის დამსახურება, მისი საგრძნობი ზემოქმედება და როლია ."





ამ საქმეში მუსლიმებისთვის იმპულსის მთავარი მიმცემი ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისი იყო:

„სიბრძნე - ესაა მორწმუნის მონაპოვარი. სადაც არ უნდა ნახოს მან იგი, საჭიროა აიღოს.“ ბავშვობიდანვე ამ შეგნებით აღზრდილმა მუსლიმებმა დაიწყეს ერთმანეთის მიყოლებით წინა ცივილიზაციების მეცნიერული მემკვიდრეობის შეგროვება, ამას კი შედეგად მოჰყვა მსოფლიოს ყველაზე მნიშვნელოვანი წიგნებისა და სახელგანთქმული მეცნიერების ისლამურ სახელმწიფოებში თავმოყრა. თავდაპირველად მუსლიმებმა ეს წიგნები არაბულ ენაზე თარგმნეს, ხოლო შემდეგ, მათი შეცდომები გამოასწორეს და მიიღეს ის, რაც მათი აზრით, სამართლიანი იყო, დაწერეს ნაშრომები, რომლებიც თავიანთი შინაარსით უწინდელებს მნიშვნელოვნად აღემატებოდა. მაგალითად; თავის სფეროში გალენის „ანატომიის წიგნი“ იმ დროს ყველაზე ავტორიტეტულ ნაშრომად ითვლებოდა. გადათარგმნის შემდეგ მუსლიმმა მეცნიერებმა ის ისეთად არ მიიღეს, როგორიც იყო. გულდასმითი შესწავლის შემდეგ მისგან ამოიღეს ზოგიერთი არაზუსტი მონაცემები და ამგვარად წიგნის განახლებული ვარიანტი შექმნეს.

ემირ ჩელები თავის წიგნში **„ანმუზაჯუთ თიბ“** წერს, რომ არასწორია, თუ რომელიმე ავტორის წიგნიდან გარკვეულ მონაცემებს ბრმად გადმოიტან. ის ამბობს, რომ ამ საკითხზე საკუთარი კვლევების შედეგების შეტანაც აუცილებელია. მაგალითად, რადგანაც მინდვრის ხვართქლადან შინაური წამლების რაოდენობა კლიმატითა და ამ მცენარის აღმოცენებით შეიძლება შეიცვალოს, მისი იმავე პროპორციით გამოყენებამ, როგორსაც მიუთითებს იბნ სინა თავის ნაშრომში **„საექიმო მეცნიერების კანონი“,** შეიძლება არასასურველ შედეგებამდე მიგვიყვანოს. ჩელები ასე აღნიშნავს, რომ თუკი სტამბოლისა და ანთაქიას მინდვრის ხვართქლასგან შინაურ წამალს ბურსაში მოსულის რაოდე-





ნობით გამოვწერთ, შეიძლება ამან ნეგატიური რეაქცია გამოიწვიოს .

როგორც ვხედავთ, მეცნიერებას მუსლიმი მეცნიერები არაშემთხვევით კი არ იყენებდნენ, არამედ მაქსიმალური დაკვირვებით, გააზრებულად და შეგნებულად. თავიანთი ასტრონომიული დაკვირვებები მუსლიმებმა 800 წელს ახმად ან-ნიხავანდით დაიწყეს. შემდგომ მათ უზარმაზარი ობსერვატორიები ააშენეს. ასტროლოგიური მიღწევებით მზის, მთვარის, ვარსკვლავების და სხვა ზეციური სხეულები გაზომეს. ასევე ზომავდნენ დროის მსვლელობას, მატების სიმაღლეს, ჭების სიღრმეს. ჩატარებული გამოკვლევების შედეგად შეასწორეს ძველი სიები და ახალი ვარსკვლავური კატალოგები შეადგინეს. მუსლიმმა მეცნიერებმა უამრავი ახალი ვარსკვლავი აღმოაჩინეს და ეკლიპტიკის სიბრტყე გაზომეს. ასევე ისინი ატარებდნენ დაკვირვებებს მზის მოძრაობაზე და სხვა ზეციურ სხეულებთან მისი კავშირი დაადგინეს. უზარმაზარი აღმოჩენები დააფიქსირეს მნათობთა მოძრაობის შესახებ. ასტრონომიაში მათემატიკური გაანგარიშებისათვის მუსლიმები იყენებდნენ ისეთ ახალ მეთოდებს, როგორიცაა ტრიგონომეტრია და „სინუსების ანგარიში“, რომლებიც იყო უფრო ზუსტი და სანდო. გარდა ამისა, პლანეტების მოძრაობის ტექნიკურ გაანგარიშებაში მათ ისეთ სრულყოფილებას მიაღწიეს, რომელზეც ადრე ფიქრიც არ შეიძლებოდა .

გეოლოგია, მინეროლოგია, ბოტანიკა, ზოოლოგია, მათემატიკა, ფიზიკა, ქიმია, მედიცინა და ფარმაკოლოგია მეცნიერების ის დარგებია, რომელთა განვითარებაში მუსლიმებმა უზარმაზარი წვლილი შეიტანეს, განსაკუთრებით კი მეცნიერების სხვადასხვა სფეროში 29 აღმოჩენის წყალობით:

ავიცენა (980-1037) სახელგანთქმული მეცნიერი გახდა, რომელმაც გახსნა გზა ევროპელი მკვლევარებისთვის. მისი





ნაშრომი **„ალ-ქანუნ ფი-თთიბ“** 600 წლის განმავლობაში ევროპის უნივერსიტეტებში დამხმარე სახელმძღვანელოს სახით გამოიყენებოდა.

პირველი, ვინც თვალების ბადის ფუნქციაზე ალაპარაკ-და იბნ რუშდი (1126-1198) იყო. ალი ბინ ისას შრომა, სახე-ლწოდებით **„თაზ - ყირათულ კახხალინ“**, ოფთალმოლოგიის საკითხების შესახებ მიძღვნილი, საუკუნეების განმავლო-ბაში მედიცინის სფეროში ერთადერთი ნაშრომი იყო. ის გა-დაითარგმნა ლათინურ, გერმანულ და ფრანგულ ენებზე.

IX საუკუნეში ამმარ ბინ ალიმ ჩაატარა ოპერაცია თვალ-ზე და თავის წიგნში **„ალ-მუნთახაბ ფი ილაჯი აინ“** დაწვრი-ლებით აღწერა კატარაქტას მოცილების მეთოდი.

ეს წიგნიც ასევე ლათინურ, გერმანულ და სხვა ენებზე ითარგმნა. ოპტიკური მეცნიერების დამაარსებელმა, უდი-დესმა ფიზიკოსმა იბნ ალ-ხაისამმა (ალხაზენი) (965-1051) სათვალეები გამოიგონა.

ალი ბინ აბბასმა (994) კიბოს სიმსივნის მოსაცილებლად თანამედროვე მეთოდების შესაბამისი ოპერაცია ჩაატარა. მისი სამედიცინო ენციკლოპედია სახელწოდებით **„ქითა-ბულ მალიქ“** დღესაც აღტაცებით შეისწავლება.

აბულ ყასიმ აზ-ზახრავმა (963-1013) ქირურგია მედიცი-ნის ცალკე დარგად გადააქცია. მან თავის წიგნში **„თასრიფ“** ქირურგიული ინსტრუმენტის 200 სახე დახატა და მათი გა-მოყენების წესები და მიზანი დაწვრილებით აღწერა.

სისხლის მიმოქცევის მცირე წრე პირველად იბნ ნაფისმა აღმოაჩინა, რომელიც 1210-1288 წლებში ცხოვრობდა. ამაზე ის დაწვრილებით იბნ სინას შრომის **„ალ-ქანუნის“** კომენტა-რებში წერს.

აკშამსედდინმა (1389-1459) წიგნში **„მად-დათულ ხაიათ“** პირველმა გვაუწყა მიკრობებზე.





პირველი, ვინც მათემატიკაში ნულის აღნიშვნა შეიტანა იყო ხორეზმი (780-850), რომელმაც თავისი შრომის **„ალ-ჯაბრ ვალ-მუყაბალის“** შექმნით ალგებრას საფუძველი ჩაუყარა.

მუსას შვილებმა (IX საუკუნე) გაზომეს დედამიწის გარშემოწერილობა მცირე ცდომილებებით.

ბირუნმა (973-1051), რომელსაც მეცნიერების სხვადასხვა სფეროში მრავალი აღმოჩენა ეკუთვნის, დაამტკიცა, რომ დედამიწა არა მარტო თავის გარშემო, არამედ მზის გარშემოც ბრუნავს. ინდური ქალაქის ნანდანის ახლოს ჩატარებული გამოკვლევების შედეგად მან შეძლო დედამიწის დიამეტრის გაზომვა. მის მიერ აღმოჩენილი კანონი ცნობილი გახდა ევროპაში **„ბირუნის კანონის“** სახელწოდებით.

ალ-ბატტანიმ გაზომა მზის წელიწადი 24 წამის ცდომილებით.

გაფრენის პირველი მცდელობები მიიღო ისმაილ ჯაუხარიმ (950-1010). პირველი საფრენი აპარატი 880 წელს იბნ ფირნასმა შექმნა. ამ აპარატზე, რომელიც გაკეთებული იყო ქსოვილითა და ფრინველის ფრთებით, დიდხანს იმყოფებოდა ჰაერში და შემდეგ ნარნარით დაეშვა დედამიწაზე.

არ-რაზი (864-925) ლაპარაკობდა დედამიწის მიზიდულობაზე. ამბობენ, რომ ქრისტეფორე კოლუმბმა (1446-1506) ამერიკის არსებობის შესახებ მუსლიმებისგან, კერძოდ, იბნ რუშდის (1126-1198) წიგნით გაიგო.

ალ-იდრისმა (1100-1166) რვა საუკუნის წინ დღევანდელი გეოგრაფიული რუკების მსგავსი რუკა დახაზა. დინევერმა (869) შექმნა ექვსტომიანი დიდი ბოტანიკური ენციკლოპედია **„ქითაბუნ ნაბათათ“** („მცენარეთა წიგნი“). ამ შრომაში ის არ შემოფარგლულა მცენარეთა სამყაროს გარე აღწერით, არამედ დაწვრილებით აღწერა ფლორის სხვადასხვა წარმომადგენლის მკვებავი სისტემა, მათი მედიცინაში გა-





მოყენება და სხვა თავისებურებები. მან ასევე გამოიკვლია ამა თუ იმ მცენარის აღმოცენების ადგილი.

ჯახიზმა (869) დატოვა უზარმაზარი წიგნი შვიდ ტომად სახელწოდებით **„ქითაბულ ხაივან"** („ცხოველთა წიგნი"), სადაც ცხოველთა სამყაროზე მოგვითხრობს.

ეს არის მხოლოდ ზოგიერთი მეცნიერული ნაშრომების ვრცელი სიიდან. ამ ნაშრომების შესწავლით, შესაძლებელია იმის დანამდვილებით თქმა, რომ მუსლიმებმა მეცნიერების სფეროში კაცობრიობას არცთუისე ცოტა ემსახურენ. მუსლიმები მისდევდნენ მეცნიერულ კვლევებს, რათა უკეთ შეეცნოთ ალლაჰი და მისთვის ღვთისმსახურებით მისი წყალობა დაემსახურებინათ. ამიტომ ისინი ერიდებოდნენ დროის ტყუილად ფლანგვასა და უსარგებლო ცოდნის მიღებას და ცდილობდნენ, მიღებული ცოდნა და გამოცდილება კაცობრიობის საზიანოდ არ გამოეყენებინათ. სულთანმა მუთავაქქილმა ხუნაინ ბინ ისხაკს მოსთხოვა, რომ მისი მტრებისთვის ძლიერი სასიკვდილო საწამლავი დაემზადებინა. ხუნაინი იყო ცნობილი მეცნიერ-ქიმიკოსი და შეეძლო სასიკვდილო საწამლავი უპრობლემოდ დაემზადებინა, მაგრამ მან ეს არ გააკეთა და მიუხედავად დაპატიმრების, დაცვისა და მუქარისა სულთნის ბრძანების შესრულებაზე უარი განაცხადა. ამასთან ის ამბობდა: „მე ჩემი რელიგია მიბრძანებს, ჩემს მტრებსაც კი სიკეთე გავუკეთო. ჩემი პროფესია დაფუძნებულია ხალხის მსახურებისთვის და არა მათი მკვლელობისთვის, რათა მათ ჯანმრთელობის შენარჩუნებაში დავეხმარო." კეტ სტივენსი ამბობს: „დასავლეთის მიღწევათა მხოლოდ მცირე ნაწილია მიმართული კაცობრიობის სასარგებლოდ. მეტი ნაწილი კი გამოიყენება იმისთვის, რათა განსაზღვრული ჯგუფების ხელისუფლება სხვა ხალხებზე განმტკიცდეს. დღეს მეცნიერული აღმოჩენების 5% მიმართულია არსებული პრობლემების გადასაწყვეტად, ხოლო 95% აგრესიულ მიზნებს ემსახურება ."





## 6. ისლამი ყველაფერზე მაღლა სამართლიანობას აყენებს

უზენაესი ალლაჰი სამართლიანობის სრული მფლობელია. ის არ ექცევა უსამართლოდ სულ მცირესაც კი. მის მშვენიერ სახელთაგან ერთ-ერთია **„ალ-ადლ"**, რაც „სამართლიანობის მფლობელს, სამართლიანობის განსახიერებას ნიშნავს." ამიტომ ალლაჰის მსახურებს მოეთხოვებათ ყველა გარემოებაში სამართლიანობის და სხვათა უფლებების ზედმიწევით დაცვა.

ალლაჰის ეს ნება მკაფიოდაა გამოვლენილი ისლამის, როგორც ბოლო რელიგიის, დოგმებში, ყურანში ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, ალლაჰი გიბრძანებთ, რომ ანაბარი უკან დაუბრუნოთ თავის პატრონებს და როცა განსჯით ადამიანთა შორის, სამართლიანად განსაჯოთ. უეჭველად, რა მშვენიერია ალლაჰის შეგონება! უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!** [61]**"**

მუჰამმედი ﷺ ბრძანებდა, ყოფილიყვნენ სამართლიანნი, როგორც მრისხანების წუთებში, ასევე სიმშვიდის დროს და მათ, ვინც ასე მოიქცეოდა, უდიდესი ჯილდოს შესახებ აუწყა.[62] ისლამი მტრებთან ურთიერთობაშიც კი სამართლიანად მოქცევას ბრძანებს: **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი! და არ გაიძულოთ ზოგიერთ ადამიანთა მიმართ სიძულვილმა, რომ სამართლიანად არ იქცეოდეთ. იყავით სამართლიანნი, ის უფრო ახლოა ღვთისმოშიშობასთან; და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც იქმთ თქვენ.**[63]**"**

61. სურა ნისა, 4/58.
62. ხაისამი, 1/90; აბუ ნუაიმი, ხილიე, 2/342; 4/269-269.
63. სურა მაიდა, 5/8





სუხაილ ბინ ამრი ყურეიშელების ორატორი იყო. იმის გულშიჩამწვდომ სიტყვებს, რომლებითაც ის ისლამს ყოველთვის უარყოფითად მოიხსენიებდა და ყველას ამ რელიგიის საწინააღმდეგოდ გასალაშქრად მოუწოდებდა, ხალხზე ძლიერი ზეგავლენა ჰქონდა. ეს ადამიანი ბედირის ბრძოლის დროს ტყვედ ჩავარდა. წმინდა ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) შუამავალს ﷺ ასე მიმართა: „ო, ალლაჰის შუამავალო! თუ თქვენ ნებას დამრთავთ, მე სუხაილს წინა კბილებს ჩამოვუგდებ, რათა მას პირიდან ენა გადმოუვარდეს! და ამის შემდეგ არასდროს აღალ თქვას ცუდი არც შენზე და არც ისლამზე. მუჰამმედმა ﷺ შეჰყვირა: „ომარ! დაანებე თავი მას, მე მის სხეულს არავითარ ზიანს არ მივაყენებ. თუკი მე გავაკეთებ იმას, რასაც შენ ამბობ, მიუხედავად იმისა, რომ მე შუამავალი ვარ, ალლაჰი მეც ზუსტად ისე მომექცევა!“ როცა მუჰამმედმა ﷺ შეიტყო, რომ ხაიბარის ციხესიმაგრის გვერდით ბრძოლის დროს მუსლიმებმა მოწინააღმდეგეს მატერიალური ზარალი მიაყენეს, საქონელი აჩეხეს და ნაყოფიერი ხეები დაჭრეს, ის ძალიან განრისხდა. მან განმარტა, რომ ალლაჰის ბრძანების მორჩილება სარწმუნოებისა და სამოთხეში შესვლის აუცილებელი პირობაა [64].

ყურანში ნაბრძანებია: **„და თუ მათ შეწყვიტეს (რასაც ჩადიოდნენ), უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა, მწყალობელია![65]“** იმ ადამიანთან ერთად, რომელიც სხვა ადამიანების უფლებების მიმართ პატივისცემას ამჟღავნებს, გინდ მუსლიმი იყოს და გინდ სხვა რელიგიის მიმდევარი, ერთ საზოგადოებაში ცხოვრება შეიძლება. თუკი მუსლიმი სჩადის უხამსობას, ან არღვევს სხვის უფლებებს, ყველა ადამიანი ვალდებულია, მას შეეწინააღმდეგოს. სოციალური კუთხით ჩვენსა და სხვებს შორის განსხვავება არის შევიწროე-

64. აბუ დავუდი, ხარაჯი, 31-33/3050.
65. სურა ბაყარა, 2/192





ბა და უსამართლობა[66]. შეიძლება კიდევ ერთი ისტორიის გახსენება, რომელიც ნათლად გვიჩვენებს, თუ რა მაღალ დონეს მიაღწიეს მუსლიმებმა სამართლიანობის დაცვაში. მუსლიმებმა თავიანთ ხელში აიღეს ქალაქ ჰომსის *(ჰომსი — ქალაქი დასავლეთ სირიაში, ელ-ასის ხეობაში. ჰომსის მუჰაფაზის ადმინისტრაციული ცენტრი.)* მმართველობის სადავეები. რადგანაც ისინი უზრუნველყოფდნენ ქალაქის მცხოვრებლების უსაფრთხოებას, მათგან განსაზღვრულ გადასახადს იღებდნენ. ამ დროს ბიზანტიის იმპერატორმა ჰერაკლიუსმა უზარმაზარი არმია შეკრიბა და მუსლიმთა დასალაშქრად გამოვიდა, როცა გაიგეს რა მოწინააღმდეგის არმიის მრავალრიცხოვნება, ძალიან შეწუხდნენ. მათ დააბრუნეს ყველა გადასახადი, რომელიც ხომსის მცხოვრებთაგან შეკრიბეს და თან უთხრეს:

- მოცემულ მომენტში მზადდება ჩვენზე თავდასხმა და ჩვენ არ გვაქვს შესაძლებლობა თქვენ დაგიცვათ (ამ გადასახადებს ჩვენ თქვენ გახდევინებდით თქვენი უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად). თქვენ ახლა თავისუფალი ხართ და შეგიძლიათ მოიქცეთ ისე, როგორც თქვენ მოგესურვებათ.

ხომსის ქრისტიანებმა მას შემდეგი პასუხი გასცეს:

- ვფიცავთ ალლაჰს, თქვენი მმართველობა და თქვენი სამართლიანობა ჩვენთვის გაცილებით ადვილია იმ უხამსობასა და ბოროტებასთან, რაც ჩვენ თქვენს მოსვლამდე განვიცადეთ. ჩვენ მზად ვართ თქვენთან ერთად ქალაქი ჰერაკლიუსისგან დავიცვათ.

მაშინვე წამოდგნენ იუდეველები და უთხრეს:

- ვფიცავთ თევრათს, სანამ ჩვენ ვერ დაგვამარცხებენ, ჰერაკლიუსის ნაცვალი ჩვენს ქალაქში ვერ შემოვა.

მათ დაკეტეს ჭიშკრები და დადგნენ თავიანთი ქალაქის სადარაჯოზე. სხვა ქალაქების ქრისტიანები და იუდეველე-

66. Prof. Dr. Recep Şentürk, İnsan Hakları ve İslâm, s. 22.





ბიც, რომლებთანაც მუსლიმებს ასევე სამშვიდობო ხელშეკრულებები ჰქონდათ, ზუსტად ასე მოიქცნენ. ამასთან ისინი ამბობდნენ:

- თუკი ბიზანტიელები და მათი მოკავშირეები მუსლიმებს დაამარცხებენ, ჩვენ ტირანიისა და ბოროტმოქმედების ძველ დროებს დავუბრუნდებით. ჩვენ შეგვექმნება უზარმაზარი სიძნელეები. უკეთესი იქნება, თუკი მუსლიმები აჯობებენ და ჩვენ ადრე დადებული ხელშეკრულებით ისევ მათი მმართველობის ქვეშ ვიცხოვრებთ.

გაიღო რა ალლაჰმა თავისი მოწყალება და მუსლიმებს გამარჯვება აჩუქა, ქრისტიანებმა თავიანთი ქალაქების ჭიშკრები მუსლიმებისთვის გახსნეს, მოცეკვავეების გამოყვანით თავიანთი სიხარული გამოხატეს და გადასახადები გადაიხადეს[67].

## 7. ისლამი - ყოვლისმომცველი რელიგია

ისლამი ყველა ადამიანსა და ჯინს რწმენისკენ მოუწოდებს. თითოეულ ადამიანს, მიუხედავად მისი ეროვნებისა, კანის ფერისა, სქესისა და საცხოვრებელი ქვეყნისა, შეუძლია მუსლიმი გახდეს. ისლამში, რომელიც ადამიანებს მათი ვალდებულებებისა და უფლებების შესაბამისად აფასებს, არის მხოლოდ ორი ეროვნება: „მორწმუნეები“ და „ურწმუნოები“. ისლამი - ესაა უზენაესი ალლაჰის მიერ გამოგზავნილი სისტემა, რომლის წყალობაც ყველა გაჩენილს მოიცავს. მისი მიზანია კაცობრიობის მიერ ბედნიერებისა და სიმშვიდის მოპოვება. იქნებოდა სრულიად არალოგიკური, რომ ეს სისტემა მხოლოდ ერთი კატეგორიის ხალხს ეკუთვნოდეს, ხოლო ყველა დანარჩენი ამ წყალობას მოკლებული იყოს. საქმის ასეთი მდგომარეობა ეწინააღმდეგება ალლაჰის

67. ბალაზური, ფუტუხულ ბულდანი, გვ. 187.





ისეთ თვისებებს, როგორიცაა მოწყალე და მწყალობელი. შუამავალი ﷺ ამბობდა:

*„ვინც კეთილია - ალლაჰი მის მიმართ გულმოწყალეა. თუკი თქვენ კეთილი იქნებით მათ მიმართ, ვინც დედამიწაზე არიან, თქვენ მიმართ გულმოწყალე იქნებიან ისინი, ვინც ზეცაში არიან[68].“* ამ ჰადისში განსაზღვრულად არავინ არ არის მხედველობაში მიღებული. მათ შორის არც მუსლიმები. აქ ნაბრძანებია გულმოწყალეობა დედამიწაზე მცხოვრები ყველა ხალხის, ცხოველებისა და მცენარეების მიმართ. რადგანაც მუჰამმედი ﷺ გამოგზავნილი იყო მთელი კაცობრიობისათვის უზენაესი ალლაჰისთვის თაყვანისცემის მოსაწოდებლად, ყურანში გადმოცემულია შემდეგი:

**„უთხარი: ჰეი ადამაინებო! უეჭველად მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა...[69]“**

**„და არ წარგვიგზავნიხარ შენ, თუ არა მოწყალებად სამყაროთათვის[70].“**

მუჰამმედი ﷺ ამბობდა: „ყველა შუამავალი ჩემამდე ეგზავნებოდა თავის ხალხს. რაც შემეხება მე, მე კი გამოგზავნილი ვარ მთელი კაცობრიობისათვის[71].“

ამიტომ მუჰამმედი ﷺ მოუწოდებდა ისლამისკენ არა მარტო არაბებს. ჯერ კიდევ მის სიცოცხლეში წერილებისა და ელჩების გაგზავნით ბიზანტიის, ირანის, ეთიოპიის, ეგ-

68. აბუ დავუდი, ადაბი, 58/4941; თირმიზი, ბირრ, 16/1924; ახმად, 2/160.
69. ელრაფი 7/158.
70. ენბია,, 21/107. ამ აიათზე იბნ აბბასი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „ვისაც ალლაჰის და მისი შუამავლის სწამს, ის როგორც ამქვეყნად, ასევე იმქვეყნად ალლაჰის წყალობას დაიმსახურებს. (ბაიხაკი, დალაილუნ ნუბუვა, 5/486).
71. ბუხარი, თეიმუმი, 1.





ვიპტისა და სხვა ხალხების იმპერატორებსა და მეფეებს ის მოუწოდებდა, ისლამი მიეღოთ[72].

ისლამის დებულებების აქტუალობა, მისი წარმოშობის მომენტიდან შენარჩუნებულია ჩვენი პლანეტის ყველა დროისა და მთელი სივრცისთვის. ისლამი არ არის შეზღუდული განსაზღვრული დროითა და რეგიონით. დღეს ჩვენი პლანეტის ნებისმიერ ნაწილში და ყოველ ხალხში შეიძლება მუსლიმებთან შეხვედრა. განსაკუთრებით ჰაჯობის დროს ეს ხალხი, ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, ქააბას გარშემო შემოკრებილი ერთადერთ ალლაჰს ეთაყვანება, ისლამში ძმობისა და ერთიანობის ძლევამოსილების დემონსტრირებას ახდენს.

რადგანაც ისლამის მიზანია მთელი კაცობრიობის ცხოვრების მოწესრიგება, მისი სტრუქტურა და შინაარსი ისეთია, რომ ადამიანების ნებისმიერი მოთხოვნილებების დაკმაყოფილება შეიძლება. ესაა ცხოვრებისა და რწმენის ერთადერთი სისტემა, რომელიც უზრუნველყოფს სულიერი, ფიზიკური, პიროვნული და სოციალური უფლებების დაცვას. ნათლად, მკაფიოდ და დამაჯერებლადაა განმარტებული ისეთი ტერმინები, როგორიცაა; სიცოცხლე, სიკვდილი, ღმერთი, შუამავალი, ანგელოზები, ეშმაკი, დედამიწა, მომავალი ცხოვრება, (სავაბი) ჯილდო, სასჯელი, სამოთხე და ჯოჯოხეთი. უკეთესად რომ გავიგოთ ეს ვითარება, სრულიად საკმარისია, შეგახსენოთ შემდეგი: ყურანმა შეძლო დაეკმაყოფილებინა მოთხოვნები პირველი ისლამური საზოგადოებისა, რომელიც შედგებოდა სუსტი ადამიანებისგან, რომლებმაც უამრავი დამცირება და წა-

72. ამ მიწერილობის ტექსტები ინახება თოფკაფის მუზეუმში სტამბოლში. მათგან ზოგიერთი ასლი, ხოლო ნაწილი ორიგინალია. წერილებისა და სხვა მონაცემების ფოტოსურათები იხილეთ. Prof. Dr. M. Hamidullah'ın Six originaux des lettres diplomatiques du prophete de İslam, Paris 1985 / Hazret-i Peygamber'in Altı Orijinal Diplomatik Mektubu, trc. Mehmet Yazgan, İstanbul 1998; İslâm Peygamberi; elVesâiku's-siyâsiyye.





მება განიცადეს. დროთა განმავლობაში მუსლიმთა ძალაუფლების ქვეშ მოექცა უზარმაზარი ტერიტორიები და მათი სახელმწიფოები იყო ერთიანი, რომლებიც ატლანტიის ოკეანიდან წყნარ ოკეანემდე იყო გადაჭიმული და იქ ყურანმა შეძლო ხალხის ყველა ზნეობრივი და იურიდიული მოთხოვნის დაკმაყოფილება. ეს უზარმაზარი თემი ყოველთვის პოულობდა ამ წიგნში აუცილებელ პასუხებს თავის ყველა შეკითხვაზე, რომელიც რწმენას, უფლის თაყვანისცემას, საზოგადოებრივ ცხოვრებას, სოციალურ კანონებსა და ნებისმიერ[73] სხვა საკითხს ეხებოდა.

## 8. ისლამი ყველა ადამიანს თანასწორად თვლის

ისლამი არავითარ განსხვავებას არ აძლევს რელიგიურ, სოციალურ, ან ტომობრივ ნიშნებს და ღვთაებრივი ზეშთაგონებებიც მიმართულია ყველა ხალხისადმი. ისლამი ყველა ადამიანს ერთი ოჯახის წევრად თვლის. ისლამი იტყობინება, რომ ყველა ადამიანი წარმოიშვა ერთი მამისა და ერთი დედისგან და ზოგიერთი განსხვავება ადამიანებში მტრობის მიზეზი კი არ უნდა იყოს, არამედ კარგი ურთიერთობის დამყარების საშუალება. ისლამი თვლის, რომ სხვადასხვა ხალხისა და საზოგადოების განსხვავებულობა არის ადამიანთა ნაჩუქარი წყალობის თავისებური გამოცდა, ასევე კეთილ საქმეებში შეჯიბრებისა და თანამშრომლობის საბაბი საერთო იდეალებისა და მიზნების მისაღწევად[74].

ისლამის პრინციპების თანახმად, ადამიანები აღემატებიან ერთმანეთს არა რასობრივი ნიშნებით, არა კანის ფერითა და არა ამა თუ იმ ეროვნების კუთვნილებით, არა ისეთი თავისებურებებით, რომლებიც ადამიანის ნებას არ

73. M. Hamidullah, Kur'ân-ı Kerîm Tarihi (Le Saint Coran'ın giriş kısmı), s. 23.
74. მაიდე, 5/48; ბაყარა, 2/148.





ძალუძს, არამედ მათი უპირატესობა ალლაჰთან სიახლოვის ხარისხით, ღირსებებითა და ღვთისმოშიშობით, განისაზღვრება.

ამიტომაც მატერიალური სიმდიდრე, სილამაზე, ძალა, ადგილი სოციალურ საფეხურის უპირატესობა არ არის. ისინი იმისთვის ეძლევა ადამიანს, რომ შეძლოს უზენაესის მიმართ მადლიერება საუკეთესო სახით გამოხატოს მასზე გაღებული წყალობისთვის. მადლიერება ყოველი სიკეთისათვის უნდა იყოს იმავე სახის, რაც თავად სიკეთეა. ამ ცხოვრებაში ადამიანებისთვის მიცემული წყალობები მსგავსია კითხვებისა, რომლებსაც მოსწავლეს გამოცდაზე უსვამენ. არც ერთ მოსწავლეს არ მოუვა თავში აზრად მისთვის დასმული შეკითხვებით იტრაბახოს, მას შეუძლია გაიხაროს მხოლოდ თავისი პასუხების შედეგებით. რადგანაც მართლმორწმუნე მასზე ბოძებული შესაძლებლობების გამოყენებით ალლაჰის წყალობის მისაღწევ გზაზე დამსახურებულ ჯილდოს მხოლოდ მომავალ ცხოვრებაში მიიღებს, ამიტომაც ამ სამყაროში სხვებზე ამაღლებას მისთვის აზრი არ აქვს. პირიქით, ასეთი ქცევა უკიდურესი გზააბნეულობაა. ისლამის მეცნიერი, აბუ ხაზიმი, ამბობდა: **„ყოველი სიკეთე, რომელიც ალლაჰს არ უახლოვდება, უბედურებაა.“**

უზენაესი ალლაჰის მორწმუნე, ასრულებს პირად მოვალეობებს, აკრძალვებსა და ბრძანებებთან დაკავშირებით გაცილებით იმაზე უკეთესად, ვინც ამ ღირსებებს არ ფლობს[75].

ეროვნება - ესაა თავისებურება, რომელიც მიეცემა მხოლოდ სხეულს, სხეული კი წარმოადგენს სულის სამყოფ ჭურჭელს, ხოლო რაც შეეხება სულს, მას არ აქვს ეროვნება, ვინაიდან ყველა სული ალლაჰისგან მოვიდა[76].

75. ჰუჯურათი, 49/13.
76. ჰიჯრი, 15/29; სეჯდე, 32/9; სადი, 38/72; ენბია, 21/91; თაჰრიმი, 66/12.





წმინდა ყურანში ნაბრძანებია: **„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა![77]“**

შუამავალი ﷺ ამბობდა: *„თუკი ქმედებებმა ადამიანი უკან ჩამოიტოვა, საგვარეულო მას წინ არ გაიყვანს*[78].“

მექას აღების დღეს, როცა მუჰამმედის ﷺ ხელში ყველაზე სასტიკი მტრები ჩაცვივდნენ, მათ შემდეგი სიტყვებით მიმართა:

„ჰეი, ადამიანებო! უზენაესმა ალლაჰმა აგიკრძალა თქვენ უმეცარი ქედმაღლობა და წინაპრებით ტრაბახი. ადამიანები იყოფიან ორ ჯგუფად. ზოგნი მუდმივად კეთილ საქმეებს სჩადიან და ღვთისმოშიშნი არიან და სწორედ მათ აქვთ ალლაჰის წინაშე ფასი. მეორე ჯგუფს მიეკუთვნებიან ცოდვილები და ალლაჰის წინაშე არავითარი ფასის მქონენი. ყველა ადამიანი ადამის შთამომავალია, ხოლო ყოვლისშემძლე ალლაჰმა ადამი თიხისგან გააჩინა[79].“

თავის გამოსამშვიდობებელ ქადაგებაში შუამავალმა ﷺ თქვა:

„ჰეი, ადამიანებო! იყავით ყურადღებით! ალლაჰი ერთადერთია და მამა (ადამი) თქვენი ერთია. ყურადღებით იყავით! არაბი არაფრით აღემატება სხვა ადამიანს, და სხვები არაფრით აღემატებიან არაბებს. წითელკანიანი ვერაფრით აღემატება შავკანინს, ხოლო შავკანინიანი - ვერაფრით წი-

77. ჰუჯურათი, 49/13.
78. მუსლიმი, ზიქრი, 38; იბნ მაჯა, მუყადდიმა, 17.
79. თირმიზი, ადაბი, 49/3270; აბუ დავუდი, ადაბი, 110-111/5116.





თელკანიანს. ადამიანები შეიძლება ერთმანეთს აღემატებოდნენ თავიანთი ღვთისმოსაობით[80]."

## 9. ისლამი სინდისის თავისუფლებას და სარწმუნოებას ფუძემდებლებად თვლის

უზენაესმა ალლაჰმა აჩვენა ადამიანს, რომელიც მან გონიერ და თავისუფალ არსებად გააჩინა, სწორი და მცდარი გზა, მაგრამ იგი ადამიანის თავისუფალ ნებას არასდროს არ ხელყოფს. თითოეულს, თავისუფალი ნების გამოყენებით, შეუძლია უპირატესობა მიანიჭოს ამა თუ იმ გზას და მას დამოკიდებულებით მისდიოს. ყურანში ნაბრძანებია:

**„შენს ღმერთს რომ ენება, უთუოდ ყველა ერთბაშად ირწმუნებდა, ვინც კი დედამიწაზეა. მაშ, შენ აიძულებ ხალხს, რათა იქმნენ მორწმუნენი[81]."**

**„და უთხარი: „ჭეშმარიტება თქვენი ღმერთისგანაა. ამის შემდეგ ვინც ინებებს, ირწმუნებს და ვინც ინებებს, უარყოფს[82]..."**

**„თუ უარყოფთ, უეჭველად, ალლაჰს არ სჭირდებით თქვენ, მაგრამ ურწმუნოებას ვერ მიიღებს თავის მსახურთაგან. ხოლო თუ მადლიერებას გამოხატავთ, მოიწონებს თქვენთვის[83]..."**

ჯაჰილიის (ისლამამდელი დრო) დროს ქალები, რომლებსაც შვილები უკვდებოდათ, დებდნენ ფიცს: „თუკი ჩემი შვილი გადარჩება, მას იუდეველად ვაქცევ." ამიტომ, როცა მედინას მცხოვრებლები გამუსლიმდნენ, მათი შვილების ნაწილი ებრაელებში ცხოვრობდა. როცა შუამავლის ﷺ

80. ახმადი, 5/411.
81. იუნუსი, 10/99.
82. ქეჰფი, 18/29.
83. ზუმერი, 39/7.





ბრძანებით მუსლიმებმა მედინადან მუსლიმებთან ხელშეკრულების დამრღვევი ბანი ნადირის ტომის იუდეველები განდევნეს, მათ შორის მუსლიმთა ბავშვებიც იყვნენ. მათმა ოჯახებმა დაიწყეს შეწინააღმდეგება:

– ჩვენ არ გავუშვებთ ჩვენს შვილებს (ესე იგი ჩვენ ძალდატანებით მივაღებინებთ მათ ისლამს).

პასუხად უზენაესმა ალლაჰმა გარდმოავლინა აიათი: **„იძულება არაა სარწმუნოებაში.**[84]**.“**

ისლამი არ ითვალისწინებს, ადამიანებმა ძალადობის გზით აღიარონ მისი პრინციპები, ამიტომ ერიდებიან ნებისმიერი სახის ძალდატანებას. ამასთან ჩვენი რელიგია ავლენს თავშეკავებულობას და მოუწოდებს, ადამიანზე მორალურ ზემოქმედებას მოერიდონ. მაგალითად, სასწაულების (მუჯიზა) გამოვლენა ისლამისკენ მოწოდების ერთ-ერთი ხერხი არ იყო და ამიტომ შუამავალს ﷺ არასდროს არ მიმართავდნენ თხოვნით, რომ სასწაული მოეხდინა. ისლამის რელიგია წარმოიშვა სწორედ იმ პერიოდში, როცა კაცობრიობა პროგრესის ეპოქაში იყო და ამიტომაც ყურანი - საოცრება ადამიანის გონებას და შემეცნებას მიმართავდა. ისლამი იზიდავდა თავისკენ ადამიანებს გონიერი კანონების ჩვენებითა და დამაჯერებელი დასკვნების გამოტანით. სწორედ ამიტომ ისლამში ძალმომრეობა არასდროს არ გამოყენებულა [85].

რელიგიურ საკითხებში ძალის გამოყენება ხშირად იწვევს ფარისევლობას, რაც აშკარად ურწმუნოებაზე გაცილებით სახიფათოა, რადგანაც ამ დროს თაყვანისცემები მხოლოდ „დასანახად“ სრულდება, ამიტომაც ის კატეგორიულად უარყოფილია.

აბუ რაფი (ალლაჰმა დალოცოს) გადმოგვცემს:

84. ბაყარა 2/256. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 116/2682; ვაყიდი, გვ. 85-87.
85. Prof. Dr. Seyyid Kutup, İslâm’ın Dünya Görüşü, s. 32-33.





„ყურეიშელებმა მე მუჰამმედთან ﷺ ელჩად გამაგზავნეს. როგორც კი მე ის დავინახე, მაშინვე სულში ისლამის მიღების სურვილი გამიჩნდა და მე მას ვუთხარი:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ვფიცავ ალლაჰს, მე ყურეიშელებთან არასდროს დავბრუნდები. შუამავალმა ﷺ მიბრძანა:

- მე ჩემს სიტყვას არ დავარღვევ და არაფრის გამო ჩემთან მოსულ ელჩს არ დავაყოვნებ. შენ დაბრუნდი ყურეიშელებთან! და თუკი შენ, რაც ახლა სულში გაქვს (ისლამის მიღების სურვილი), იქაც იგრძენი, ისევ მოდი ჩვენთან.

ამის შემდეგ მე დავბრუნდი მექაში და ელჩობის მისიის დასრულებისთანავე შუამავალთან ﷺ გავემგზავრე[86].

წარმართების ერთ-ერთი წინამძღოლი, სახელად საფვანი, მექას აღების დღეს ქალაქიდან გაიქცა. მუჰამმედმა ﷺ მის კვალდაკვალ გააგზავნა თავისი ძმისშვილი, ვახბა ბინ უმაირი, ხოლო უსაფრთხოების უტყუარ დოკუმენტად კი თავისი მოსასხამი გაუგზავნა. შუამავალი ﷺ მოუწოდებდა საფვანს, ისლამი მიეღო და პატიჟებდა, უკან დაბრუნებულიყო. ამასთან ბრძანა, რომ თუკი მას სურდა, შეეძლო მაშინვე მიეღო ისლამი, მაგრამ შეეძლო ეფიქრა ორი თვის განმავლობაში. მაშინ საფვანი მისი მოსასხამით მუჰამმედთან ﷺ გამოცხადდა, ადამიანთა ჯგუფის წინაშე წარსდგა და ხმამაღლა ამცნო: „ო, მუჰამმედ! აი ის, ვახბ ბინ უმაირი! მოვიდა ჩემთან შენი მოსასხამით და გადმომცა მე, რომ შენ მპატიჟებ, რომ თუკი მე მოვისურვებ, მაშინვე შემიძლია ისლამი მივიღო, თუკი მე არ მსურს, შემიძლია ორი თვის განმავლობაში ვიფიქრო.“ შუამავალმა ﷺ ბრძანა:

- ჩამოდი აქლემიდან, აბუ ვახბ!

მაგრამ მან უპასუხა:

86. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 151/2758.





- არა, ვფიცავ ალლაჰს, სანამ შენ ამ საკითხს არ ამიხსნი, მიწაზე არ ჩამოვალ!

აქ მუჰამმედმა ﷺ განაცხადა:

- მოცემულ დროს მე შენ ოთხი თვით გიხანგრძლივებ.

წარმართი საფვანი შუამავალთან ერთად ლაშქრობაში წავიდა და ხუნაინის ბრძოლასა და ტაიფის იერიშში მონაწილეობდა. ერთი თვის შემდეგ მან ისლამი მიიღო[87].

როცა ლოცვის დრო მოვიდა, მუჰამმედთან ﷺ შესახვედრად მოსული ნაჯრანის ქრისტიანები მის მეჩეთში სალოცავად დადგნენ. ზოგიერთ მუსლიმს სურდა მათ შეწინააღმდეგებოდა, მაგრამ შუამავალმა უბრძანა:

„დაანებეთ მათ თავი!“

ნაჯარელი ქრისტიანები სახით აღმოსავლეთისკენ შეტრიალდნენ და თავიანთი რელიგიური რიტუალები ისე შეასრულეს[88].

ხალიფა უმარის (ალლაჰმა დალოცოს) მმართველობის დროს აბუ უბაიდა ბინ ჯაფფარმა ხელშეკრულება დადო ხომსის ქრისტიანებთან და მათი სიცოცხლის, ქონების, ციხესიმაგრის კედლების, ეკლესიებისა და წისქვილების უსაფრთხოების უზრუნველყოფის პირობით ქალაქის კლიტე-გასაღებები მიიღო. გამონაკლისი დაუშვეს ერთ პირობასთან დაკავშირებით, რომლის თანახმადაც წმინდა იოანეს ეკლესიის ნაწილი მეჩეთად უნდა გადაქცეულიყო. როცა მუავია ხალიფა გახდა, მან დამასკოში მთელი ამ ეკლესიის მეჩეთზე მიერთება მოისურვა, მაგრამ წინააღმდეგობებ შეეჩეხა და ამიტომ თავის გადაწყვეტილებაზე უარი თქვა. მიუხედავად იმისა, რომ აბდულმალიქ ბინ მარვანიმ ქრისტიანებს იგივე მიზნით ბევრი ფული მისცა, მან

87. მუვათთა, ნიქაჰი, 44/45.
88. იბნ ხიშამი, 2/202-207; იბნ სადი, 1/357; ბაიხაკი, დალაილი, 4/382-387; ხალაბი, ინსანულ უიუნი, 3/235.





ვერ შეძლო მათი დარწმუნება. როცა ვალიდ ბინ აბდულმალიქმა ამ ეკლესიის ნაცვლად ქრიატიანებს ბევრი ფული და სხვადასხვა ალტერნატიული ვარიანტები შესთავაზა, მათ ისევე უარი თქვეს. მაშინ მან ბრძანა ეს ეკლესია დაენგრიათ და მის ადგილას მეჩეთი აეგოთ. და როცა ტახტზე უმარ ბინ აბდულაზიზი ავიდა, ქრისტიანებმა მას შესჩივლეს, მან შეისწავლა ეს საქმე და რაკი, გაიგო ქრისტიანები მართალი იყვნენ, მიიღო გადაწყვეტილება, ეკლესიის მიწები კანონიერი მფლობელებისთვის დაებრუნებინა. მაგრამ ამჯერად მუსლიმები არ დაეთანხმნენ, რომ მათი მეჩეთი ეკლესიად გადაქცეულიყო. უმარ ბინ აბდულაზიზმა ჩაატარა რიგი შეხვედრები ქრისტიანებთან და აჩუქა მათ მუსლიმების მიერ დაპყრობილ გუთას ტერიტორიებზე ყველა ეკლესია, დაამშვიდა ისინი, ამრიგად, მან ეს პრობლემა ასე გადაწყვიტა[89].

ინგლისელი ისტორიკოსი, ფილიპ მარშალ ბრაუნი, წერდა: „მიუხედავად თურქების დიადი გამარჯვებებისა, ისინი გულუხვად აღიარებდნენ მათ მიერ აღებულ მიწებზე მცხოვრები ხალხების უფლებებს, თავიანთი ტრადიციების შესაბამის თვითმმართველობას.“ როცა 1798-1799 წლებში ნაპოლეონ ბონაპარტი თავს დაესხა ოსმალეთის იმპერიას და დაიწყო პალესტინასა და სირიაში მცხოვრები სომხების წაქეზება შეიარაღებული გამოსვლისთვის, საფრანგეთის კონსულმა სტამბოლში სებასტიანმა ნაპოლეონს უთხრა: „სომხები იმდენად კმაყოფილი არიან თავიანთი ცხოვრებით, რომ მათი აჯანყებისკენ წაბიძგება პრაქტიკულად შეუძლებელია[90].“

89. Doç. Dr. Bahâüddin Varol ve dğrl, Cahiliye Toplumundan Günümüze Hz. MUHAMMED, s. 286; Prof. Dr. M. Hamîdullah, İslâm’a Giriş, s. 237.
90. GM. http//www.atmg.org/ArmenianProblem.html




## 10. ისლამი საფუძვლად იღებს „შემსუბუქების პრინციპს“

ალლაჰს, რომელიც უსაზღვრო წყალობის მფლობელია, სურს, რომ მისი მონა-მსახურებისთვის ისლამი ყოველთვის იყოს მსუბუქი და მან ის ყველა მიმართულებით გაადვილა. რელიგიური კანონების შესაბამისად ცხოვრება სრულიად არ ნიშნავს ასკეტური სახით ცხოვრებას, ყოველგვარ ამქვეყნიურ სიხარულზე უარის თქმას და თავისი თავის მუდმივად ტანჯვაში ჩაგდებას. ისლამის მიღება, მისი დოგმების შესრულება ძალიან მარტივი და ყველაზე სუსტი ადამიანებისთვისაც კი ხელმისაწვდომია. ყურანის აიათებში ნაბრძანებია:

**„...ალლაჰის ნებაა თქვენთვის შვება და არა ვნება[91]...“**

**„...მან აგირჩიათ და არ დაუდგენია თქვენთვის არანაირი სიძნელე სარწმუნოებაში[92]...“**

**„...ალლაჰს სურს თქვენთვის შემსუბუქება, ადამიანი ხომ სუსტადაა გაჩენილი[93]...“**

შემსუბუქების ერთ-ერთ პრინციპზე მუჰამმედი ﷺ იტყობინება შემდეგს:

*„ალლაჰმა ანგელოზებს უბრძანა: „თუკი ჩემს მონა-მსახურს მოესურვება ცოდვიანი საქციელის ჩადენა, არ ჩაუწეროთ მანამდე, ვიდრე ის მართლაც არ ჩაიდენს! და თუკი ის ჩაიდენს, მის საწინააღმდეგოდ ჩაწერეთ ერთი ცოდვა! თუკი ის ჩემი წყალობის მოძებნას მოისურვებს, თავის გადაწყვეტილებას გადადებს, დაუწერეთ ეს, როგორც (სავაბი) ჯილდო! თუკი ჩემი მონა-მსახური განიზრახავს კეთილი საქმის გაკეთებას, დაუწერეთ მას ერთი სავაბი (ჯილ-*

91. ბაყარა, 2/185.
92. ჰაჯი, 22/78.
93. ნისა, 4/78.





*დო)! მაშინაც კი, თუ მან ის არ შეასრულა! თუკი ჩემი მონა-მსახური ჩაიდენს ამ ქმედებას, დაუწერეთ მის ანგარიშს ათჯერ და შვიდასჯერ მეტი[94].“*

სწავლულები იტყობინებოდნენ, რომ მუჰამმედი ﷺ იყო კეთილი ადამიანი, რომელიც ყოველთვის დათმობაზე მიდიოდა და ყოველთვის ადამიანების მდგომარეობის გაგებას ცდილობდა[95]. მოვიყვანოთ ისლამის რელიგიის სიმსუბუქის თვალსაჩინო ზოგიერთი მაგალითი:

- ადამიანს პასუხისმგებლობა ეკისრება მხოლოდ შესაძლებლობების ზომის მიხედვით და მას შეუძლებელი ამოცანების შესრულება არ მოეთხოვება[96].

- მას არ მოეთხოვება ისეთი საქმეები, რომელთა შესრულებაც მას არ შეუძლია. ისლამში იმთავითვე არსებობდა თანდათანობის პრინციპი. ისეთი ცოდვიანი ქმედებები, როგორიცაა; სპირტიანი სასმელების გამოყენება, მევახშეობა და არშიყობა, რომლებიც გავრცელებული იყო ისლამამდელ დროებში, აიკრძალა არა მაშინვე, არამედ თანდათანობით.

- ნამაზის სალოცავად აუცილებელი მოთხოვნაა წყლით განბანვა, მაგრამ თუკი წყალი არ მოიპოვება, ანდაც თუკი მისმა გამოყენებამ შეიძლება გამოიწვიოს დაავადების გამძაფრება, ნებადართულია სუფთა ქვიშით განწმენდა.

- მოგზაურობის დროს დაღლილობისა და აჩქარების გათვალისწინებით მოგზაურები, ოთხი რაქათი ნამაზის ნაცვლად ორ რაქაათს ასრულებენ.

- ნამაზის ლოცვის დროს ფეხზე დგომა ფარძია (აუცილებელი), მაგრამ იმ შემთხვევებში, როცა რაღაც მიზეზების გამო დგომა შეუძლებელია, დაშვებულია ნამაზის

94. ბუხარი,თევხიდი, 35; მუსლიმი, იმანი, 203, 205.
95. მუსლიმი, ჰაჯი, 137.
96. ბაყარა, 2/285.





მჯდომიარედ, მწოლიარედ, ან უბრალოდ თვალების მოძრაობით შესრულება.

- მორწმუნეებს, როგორც ლოცვის შესრულების, ასევე ჩვეულებრივ დროს აქვთ უფლება, იკითხონ უფრო გასაგები ადგილები ყურანიდან. ამ საკითხში არავითარი შეზღუდვა არ არსებობს[97].

თაყვანისცემის შესასრულებლად ცალკე ადგილის გამონახვის არავითარი აუცილებლობა არ არის. ამ საბაბით შუამავალი მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„მთელი დედამიწა სალოცავადაა გაჩენილი და ის მთლიანად სუფთაა. ამიტომ, როცა ლოცვის დრო დადგება, ჩემი თემის ნებისმიერმა მართლმორწმუნემ იქ ილოცოს, სადაც იმყოფება[98].“*

- ავადმყოფებისა და მგზავრებისთვის მარხვა ძნელია, ამიტომ რამაზნის დროს მათ შეუძლიათ დაიცვან მარხვა და შეუძლიათ არა. თუკი ისინი არ მარხულობდნენ, გამოტოვებული დღეები გამოჯანმრთელების, ან მოგზაურობიდან დაბრუნების შემდეგ უნდა აანაზღაურონ.

- თუკი მექას გზა ჰაჯობის შესასრულებლად სახიფათო არაა, მუსლიმებს, ვისთვისაც წმინდა ადგილების მოლოცვა აუცილებელია (ფარძი), შეუძლიათ გადადონ მგზავრობა მანამდე, ვიდრე მდგომარეობა არ გამოსწორდება.

- უზენაესმა ალლაჰმა ობოლთა მეურვეთათვის, ქეფფარეთის (ფიცის გატეხის გამოსასყიდი), ქორწინების გაფორმების, მიჰრის გადახდის, განქორწინების, ოჯახის უზრუნველყოფის, ლოცვის, დანაშაულის გამოსასყიდის (ქისასი), ანდერძის, ხელშეკრულების დადების, სესხისა და ვალების გადახდის მსუბუქი ნორმები დაადგინა.

97. მუზზემმილი, 73/20.
98. ბუხარი, თაიმმუმი, 1.





ამიტომაც ურთიერთობის ნებისმიერ სახეში მუსლიმებისგანაც იმავეს მოითხოვს[99].

მაგალითები შეიძლება უამრავი მოვიყვანოთ. უზენაესი ალლაჰის ნაჩუქარი ამ უდიდესი წყალობებისთვის ჩვენც იმავე გრძნობებით ვართ განმსჭვალული, როგორსაც მუჰამმედი ﷺ განიცდიდა და ამიტომაც ვამბობთ:

*„დიდება ალლაჰს, რომელმაც რელიგიაში ამდენი უბრალოება სიმარტივე შეიტანა[100]!“*

## 11. ისლამი ოპტიმიზმს და იმედს გვინერგავს

ისლამი მოუწოდებს ადამიანებს ყოველთვის იყონ ოპტიმისტები და იმედი არ დაკარგონ. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„...ხოლო წყალობა ჩემი გარემოიცავს ყველაფერს... [101]“**

შუამავალი ﷺ ამბობდა:

*„როცა ღმერთმა მთელი დედამიწა გააჩინა, მან წიგნში, რომელიც მასთან ინახება, ჩაწერა: „ჭეშმარიტად, ჩემი წყალობა ჩემს მრისხანებას აღემატება[102].“*

ამის რწმენა სრულიად საკმარისია იმისათვის, რომ მუსლიმებმა იმედი არასდროს დაკარგონ. მეორე მხრივ, ისეთი მშვენიერი თვისებები, როგორიცაა; პატიება, გულმოწყალება, მოთმინება, კმაყოფილება, „**ჰუსნი ზან**“ (კეთილი ვარაუდი) მუსლიმის ცხოვრებას მნიშვნელოვანი დოზით ამსუბუქებს. ცხოვრების ტვირთი მსუბუქდება იმის გააზრებითაც, რომ ადამიანის თავს გადახდენილი უბედურება ცოდვების გამოსყიდვას ემსახურება, ან სულიერი ამაღლე-

99. ბაყარა, 2/178, 180, 220-241; ნისა, 4/6, 19, 25; ტალაყი, 65/2, 6, 7.
100. ახმადი, 6/167.
101. ელრაფი, 7/156.
102. ბუხარი, თევხიდი, 15.





ბის შესაძლებლობას აძლევს. შეუძლებელია წარმოდგენა, რომ მუსლიმი, რომელიც თავდაპირველად ყოველივე შესაძლებელს აკეთებს, ხოლო შემდეგ თავის საქმეებს უზენაესს ავალებს და ყველაფრით, რასაც მას ალლაჰი აძლევს, კმაყოფილია, შეიძლება დამწუხრდეს, ან სასოწარკვეთილებაში ჩავარდეს. მუსლიმი ყოველთვის მშვიდად და წყნარად ცხოვრობს. ურწმუნოთა და ცოდვილთათვის მონანიების ჭიშკრები გახსნილია მათი სიცოცხლის უკანასკნელ წამამდე, მანამდე, სანამ აშკარა არ გახდება მისი სიკვდილის, ანდაც განკითხვის დღის დადგომის ნიშნები. ამ დრომდე ადამიანს ყოველთვის შეუძლია ირწმუნოს და მოინანიოს. მაგრამ რადგანაც სიკვდილი, ან ქვეყნიერების აღსასრული შეიძლება მოულოდნელად მოვიდეს, საჭიროა მყისიერად, დროის უდანაკარგოდ ალლაჰისკენ მიბრუნება. ვინაიდან ის ბრძანებს:

**„თქვი: ჰეი, მსახურნო ჩემო, რომელთაც ზღვარს გახვედით საკუთარი თავის საზიანოდ! არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად, ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, რამეთუ იგია შემნდობი, მწყალობელი. და მოიქეცით თქვენი ღმერთისკენ და დამორჩილდით მას იქამდე, სანამ მოგევლინებათ სასჯელი, მერე არღა იქნებით შეწევნილნი[103].“**

*მუჰამმედი ﷺ კატეგორიულად უკრძალავდა ხალხს, რომ რაიმე ამბავი უსამართლოდ შეეთხზათ და ამიტომაც დაადგინა შემდეგი წესი: ყველაფერს პოზიტიურად უნდა უყურო და სხვასაც სასიკეთოდ უნდა გააგებინო[104].*

ისლამი ურჩევს ადამიანებს, მოერიდონ „**სუ-ი ზან**ს“ (ცუდ ვარაუდებს) და ყოველთვის მოექცნენ სხვებს „ხუსნ-ი ზანის“ (კეთილი ვარაუდები) პრინციპებით. ყურანში ალლაჰი ბრძანებს: **„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით**

103. ზუმერი, 39/53-54.
104. ბუხარი, თიბ, 19; მუსლიმი, სალიამი, 102; აბუ დავუდი, თიბ, 24/3919.





**მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები, არ გაკილოთ ზურგსუკან თქვენ სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა ვერ აიტანთ ამას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია[105]. "**

თუკი მორწმუნეს ალლაჰი რაღაც უბედურებას გამოუგზავნის, მუსლიმი ამ დროს ავლენს მოთმინებას და ღვთისგან (მოთმინებისთვის) ჯილდოს მოელის. შიშის გრძნობასთან ერთად, რომელსაც მორწმუნე ალლაჰის წინაშე განიცდის, მისი წყალობის იმედი არასდროს არ ეკარგება. ამ სულიერ მდგომარეობას ეწოდება „შიშსა და იმედს შუა" (**„ბაინულ ხეუფი ვარ- რიჯა"**). როცა სიკვდილის მომენტი დგება, მუსლიმების ღვთიური აზრები (ხუსნ-ი ზან) ალლაჰთან დაკავშირებით კიდევ უფრო გაძლიერდება. მუჰამმედმა ﷺ თქვა: „როცა თქვენგან ვინმე კვდება, დაე, მან ალლაჰზე მხოლოდ კარგი იფიქროს![106] "

მუსლიმი მატერიალურ წყალობასთან დაკავშირებით არასდროს არ არის უიმედო და უკმაყოფილო, ვინაიდან მან იცის, რომ უზენაესმა ალლაჰმა თავისი მონა-მსახურების ცხოვრების ბედი წინასწარ განსაზღვრა. ყურანში ნაბრძანებია:

**„...არ დახოცოთ შვილნი თქვენნი სიდუხჭირის გამო. მხოლოდ ჩვენ გაძლევთ სარჩოს თქვენც და მათაც[107]..."**

**„რამდენი ცოცხალი არსებაა, რომელსაც არ შეუძლია თავისი სარჩოს ტარება! ალლაჰი მიჰმადლის მას და თქვენც: და იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე[108]!"**

105. ჰუჯურათი, 49/12.
106. მუსლიმი, ჯენნეთი, 81, 82; აბუ დავუდი, ჯანაიზი, 13.
107. ელრაფი, 7/151.
108. ანქებუთი, 29/60.





ეჭვგარეშეა, ადამიანი იმას შეიძენს, რაც მისთვის წინასწარ განსაზღვრულია. საკუთარი თავისა და თავისი ახლობლების უზრუნველყოფის მიზნით მან უნდა მიიღოს გარკვეული ზომები და რაღაც ნაბიჯები უნდა გადადგას. თავისი მოვალეობისა და ვალდებულებების კეთილსინდისიერად შესრულების შემდეგ, მუსლიმი კმაყოფილი უნდა იყოს ალლაჰის მიერ ნაჩუქარი წყალობებით და არ გამოთქვას პრეტენზიები მისი სიუხვისა თუ უკმარისობისთვის და მიღებული დოვლათი ისეთი სახით გამოიყენოს, რომ ღმერთი მისგან კმაყოფილი იყოს.

## 12. ისლამი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს სოციალურ ურთიერთდახმარებას და დინამიზმს

ადამიანი თავისი ბუნებით სოციალური არსებაა. მას არ შეუძლია მარტო ცხოვრება და ყოველთვის საჭიროებს ადამიანებს, რომლებთანაც შეუძლია მჭიდრო სულიერი კავშირები დაამყაროს. ამასთან ერთად, ის გაჩენილია სუსტ არსებად და არ შეუძლია ყველა თავისი მოთხოვნილების დაკმაყოფილება. ამიტომაც ადამიანებმა საზოგადოებაში უნდა იცხოვრონ, ერთმანეთს დაეხმარონ და ალლაჰს ერთად ეთაყვანონ. მუჰამმედი ﷺ ამბობდა: *„ალლაჰის (დახმარების) ხელი ჯამაათთან (თემი) ერთადაა. ვინც თემს განუდგება, ის ჯოჯოხეთისკენ გადადგება[109].“*

*„ჯამაათი (თემი) წყალობაა, გათიშვა - წამება[110].“*

ისეთი თაყვანისცემები, რომლებიც ერთად სრულდება, მაგალითად; პარასკევისა და საზეიმო ნამაზები, ჰაჯობა, ზექათი, ქველმოქმედება, მსხვერპლშეწირვა, ასევე მიცვალებულის დაკრძალვის წეს-ჩვეულებები, ქორწილები,

109. თირმიზი, ფითანი, 7/2167.
110. ახმადი, 4/278.





ავადმყოფის ნახვა, ნათესაური ურთიერთობების დაცვა და მხარდაჭერა, გაჭირვებულებზე დახმარება სტიმულს აძლევს ადამიანებს, რომ იცხოვრონ ჰარმონიულად და საზოგადოებრივი ურთიერთობები დაამყარონ. რა თქმა უნდა, ერთობლივი ცხოვრება საზოგადოებაში თავისთავად სიძნელეებს შეიცავს. და იმისათვის, რომ ეს სიძნელეები სხვას გადაალახიოთ, საჭიროა მსხვერპლი და ამისთვის მზადყოფნა. ამიტომ ისლამი ჰპირდება დიდ ჯილდოებს იმ მუსლიმებს, რომლებმაც საზოგადოებაში ცხოვრებით გადაწყვიტეს სხვა ადამიანების ცხოვრების სიმძიმეების გაზიარება. შუამავალი ﷺ, რომელიც ძალიან ზრდილი და თავდაჭერილი იყო, როცა უმეცართა და უგუნურთა უხეშობას ეჩეხებოდა, არავითარ შემთხვევაში მათ არ აწყენდა და, პირიქით, მათ კარგად ეპყრობოდა. მისმა ბიძამ, აბბასმა (ალლაჰმა დალოცოს), რომელსაც თავისი ძმისშვილი ეცოდებოდა, თქვა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ვხედავ, რომ ხალხი თქვენ გაწუხებთ, მათ მიერ დაყენებული მტვრის კორიანტელი თქვენ უხერხულობას გიქმნით. რა მოხდებოდა, რომ თქვენთვის განსაკუთრებული, ჩრდილიანი ადგილი გაეკეთებინათ და ხალხს ფეხზე მდგარი იქ დალაპარაკებოდით? სამყაროთათვის წყალობად მოვლენილმა მუჰამმედმა ﷺ მიუგო:

- *არა! მანამდე, ვიდრე ალლაჰი მე თქვენგან არ წამიყვანს და სიმშვიდეს არ მარგუნებს, მე თქვენ შორის ვიქნები. დაე, შემდგნენ მე ქუსლებით, მომქაჩონ ტანსაცმლით და ჩამაგდონ უხერხულობაში მტვრის კორიანტელით[111]!*

მუჰამმედი ﷺ თავის თემს ურჩევდა, ისინიც ასე მოქცეულიყვნენ:

111. დარიმი, მუყადდიმა, 14; იბნ აბუ შაიბა, მუსანნაფი, 7/90; იბნ სადი, 2/193.





*„მუსლიმი, რომელიც ხალხში გარეულია და იქ ჩამოვარდნილ უხერხულობას ითმენს, გაცილებით უკეთესია იმაზე, ვინც ხალხს არ ერევა და შეწუხებას ვერ იტანს[112].“*

„ადამიანს არ შეუძლია ძმის გარეშე ცხოვრება, როგორც ორი ხელიდან ერთს მეორის გარეშე არ შეუძლია[113].“

*„როცა მორწმუნეები ერთმანეთს ხვდებიან, ისინი ორი ხელის მსგავსი არიან, და ერთმანეთს ბანს აძლევენ[114].“*

ისლამი ასწავლის ადამიანებს შრომას, რათა საკვები იშოვონ, შექმნან ოჯახი, იყოლიონ შვილები, დაეხმარონ ადამიანებს, იყონ „გამცემი ხელი“, სწორად გათვალონ დრო და ისწრაფონ, რაც შეიძლება მეტი სარგებელი მიიღონ ამ სამყაროსგან და იღვაწონ მომავალი, იმქვეყნიური, ცხოვრებისთვის.

ისლამი ბრძანებს, რომ ყველა ადამიანს ჭეშმარიტება ემცნოს, დაცული იყვნენ არასწორი ქცევებისგან და შეძლონ, რომ დაიცვან თავიანთი ქონება, სიცოცხლე, სინდისი, შთამომავლობა და სამშობლო. ამრიგად, ჩვენი რელიგია ახალისებს ადამიანებს, რათა აქტიური მონაწილეობა მიიღონ საზოგადოებრივ საქმიანობაში და შთაუნერგავს ადამიანებს აზრს, რომ იოტისოდენა სიკეთის გაკეთებისთვისაც კი მიიღებენ საზღაურს[115]. ისლამი ასწავლის ადამიანებს, იყვნენ ყურადღებიანი და უზრუნველყოფს აქტიური და დინამიური ცხოვრების სახეს. მოწოდებას, ადამიანები იყვნენ სოციალიზებულნი, ისლამი არასდროს არ უპირისპირებს ინდივიდუალურ თაყვანისცემებსა და ქმედებებს. ისლამი ქადაგებს, რომ საზოგადოებისთვის სასარგებლო ყველა სამუშაო ალლაჰის გულისთვის და თაყვანისცემის განზრახვით შეასრულონ. „ხალვათ დარ ანჟუმანის“ (გრო-

112. თირმიზი, ყიამეთი, 55/2507.
113. დაილიამი, ფირდოუსი, 3/409/5251.
114. სუიუტი, ჯამიულ ახადისი, №: 21028; დაილიამი, ფირდოუსი, 4/132/6411; სულიამი. ადაბუს სუხბა. ეგვიპტე, 1410, 1/95/128.
115. ზილზალი, 99/7-8; ენღამი, 6/104; ზუმერი, 39/41; ფუსსილეთი, 41/46; ჯასიე, 45/15.





ვაში მარტოდმარტოობა) პრინციპის მიხედვით, ისლამი სულის ისეთ მდგომარეობაში ყოფნას მოითხოვს, რომლის დროსაც ადამიანი „ცხოვრობს საზოგადოებაში, მაგრამ გულით ალლაჰთან იმყოფება.“ სხვაგვარად რომ ვთქვათ, ისლამი ადამიანების წინაშე აყენებს პირობას, იცხოვრონ პრინციპით: **„ხელები – შრომაში, გული – გამჩენთან“.** ისეთი პრინციპები, როგორიცაა; „თეფექქური მაუთ“ („ფიქრები სიკვდილზე“), ბედისწერის დაჯერება და ალლაჰის ნებაზე მორჩილება არავითარ შემთხვევაში, როგორც ამას იგებენ ზოგიერთები არასწორად, არ ხდის ადამიანს უმოქმედოდ და არ იწვევს მასში აპათიას. პირიქით, ეს ასწავლის მუსლიმებს, იყვნენ უფრო მეტად ყურადღებიანი, გულმოდგინენი და ნებისმიერი სამუშაო მთელი სულითა და გულით შეასრულონ. ადამიანს, რომელსაც ახსოვს სიკვდილი, იმაზე ფიქრდება, თუ რა ცოტა დრო აქვს დარჩენილი და ცდილობს, რაც შეიძლება მეტი სასიკეთო საქმე გააკეთოს. ის არასდროს არ დაიწყებს დროის დაკარგვას უსარგებლო საქმეებზე, ნაფსისა და ეშმაკის ზემოქმედებით ცოდვებს არ ჩაიდენს. მუსლიმმა, რომელსაც სწამს ბედისწერის და სწორად იგებს ღვთისმსახურების არსსა და ალლაჰის იმედს, მშვენივრად იცის, რომ სრულიად მიუღებელია შრომის გარეშე ალლაჰის მოიმედედ ყოფნა. მუსლიმმა ყველაფერი დამოუკიდებულად უნდა აკეთოს და მასში მთელი გული და სული უნდა ჩადოს, როცა ის გააკეთებს ყველაფერს, რაც მას ძალუძს, საქმეს ალლაჰს გადასცემს. ადამიანს, რომელსაც არ სწამს ბედისწერის და ალლაჰის იმედი და მორჩილება წართმეული აქვს, ვერასდროს შესძლებს, რომ გააკეთოს მაქსიმუმი, რადგანაც ამ ადამიანებს არ სწამთ ალლაჰის, ყოველთვის შიშით მოელიან თავიანთი ქმედებების შედეგებს და თუ რაღაც ისე არ გამოვიდა, როგორსაც ისინი მოელოდნენ, მაშინვე სასოწარკვეთილება იპყრობთ და იმედს კარგავენ. რაც შეეხება მუსლიმს, რომელსაც სწამს ბედისწერის და ალლაჰის იმედი აქვს, მაშინაც კი, როცა თავის მხრივ ყველაფერი გააკეთა, მაგრამ მაინც ვერ მიიღო ის, რასაც მოე-





ლოდა, ნებისმიერ შემთხვევაში მაინც მიიღებს ღვთისგან სავაბს (ჯილდოს) თავისი განზრახვისთვის. ამასთან ერთად, ის ნაკლებად ჩავარდება სასოწარკვეთილებაში და ასევე ნაკლები ფსიქოლოგიური სტრესი ექნება. ეს ყველაფერი კი მორწმუნეს ამყოფებს მომგებიან მდგომარეობაში როგორც მატერიალური, ასევე სულიერი თვალსაზრისით. ისლამის მაღიარებელი ამერიკელი კარლ ფორბსი ამბობს: „თუ გინდ მე არ ვყოფილიყავი მუსლიმი და პრობლემისთვის მხოლოდ სოციალისტის თვალსაზრისით შემეხედა, მაინც მივიდოდი დასკვნამდე, რომ არ შეიძლება ცივილიზაციისა და საზოგადოების განვითარებისთვის სხვა უკეთესი საფუძველი მოიძებნოს, ვიდრე ისლამი[116]."

## 13. ისლამი ადამიანს უმაღლეს შეფასებას აძლევს

ისლამი - გაჩენილთაგან ადამიანს უმაღლეს შეფასებას აძლევს, გამონაკლის ადგილს მიუჩენს და პატივს ანიჭებს. ყურანის აიათები იტყობინება:

**„უეჭველად, ჩვენ ადამიანი „საუკეთესო ფორმად" გავაჩინეთ[117]!"**

**„...ჩვენ აღმატებულ ვჰქმენით ადამის შვილნი და მივეცით საშუალება, ემოგზაურათ ზღვასა და ხმელეთზე. ჩვენ ვუწყალობეთ მათ სიკეთენი და უპირატესვჰყავით ისინი სხვა მრავალ ჩვენს გაჩენილებთან შედარებით[118]!"**

ერთხელ შუამავლის წინ იუდეველთა დამკრძალავმა პროცესიამ გაიარა. ის ფეხზე წამოდგა. მას უთხრეს:

- ო, ალლაჰის შუამავალო, ეს ხომ იუდეველის დასაფლავებაა!

116. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, II, 117.
117. თინი, 95/4.
118. ისრა, 17/70.





მუჰამმედმა ﷺ წარმოთქვა:

- *და განა ის ადამიანი არაა[119]?*

როგორც ვხედავთ, მუჰამმედი ﷺ ყოვლისშემძლე ღმერთის მიერ საუკეთესო სახით გაჩენილის მიმართ პატივისცემის გამოსახატავად წამოდგა ფეხზე. ასე აჩვენა მან, რომ პატივისცემისა და დაფასების ღირსი არა მარტო ცოცხლები, არამედ მიცვალებულებიც არიან. იალა ბინ მურრა (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობს: „მე შუამავალთან ერთად მრავალ ლაშქრობაში მივიღე მონაწილეობა. როცა ბრძოლის ველზე მუჰამმედი ﷺ მოკლული ადამიანის სხეულს შენიშნავდა, ის ბრძანებდა მაშინვე, მიწისთვის მიებარებინათ მუსლიმი იქნებოდა თუ არამუსლიმი[120]."

მუჰამმედი ﷺ ამბობდა: *„მკვდრის ძვლების მტვრევა ისეთივე ცოდვაა, როგორც ცოცხალი ადამიანის ძვლების მტვრევა[121]."*

საინტერესოა, რა ფასი აქვს ადამიანის სიცოცხლესა და მის სულს, როცა სხეულის მიმართ სიკვდილის შემდეგაც კი ასეთ ყურადღებასა და პატივს ავლენენ? წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

**„...ვინც მოჰკლას ადამიანი არა ადამიანის წილ და არა ქვეყანაზე უკეთურობის გასაწმენდად, თითქოსდა მთელი ხალხი ამოეწყვიტოს და ვინც ადამიანს სიცოცხლეს შეუნარჩუნებს, თითქოსდა მთელი ხალხისთვის შეენარჩუნებინოს სიცოცხლე[122]."**

სწორედ ამიტომ, ისლამის პრინციპების თანახმად, ადამიანის უკანონო მკვლელობა უდიდეს ცოდვად ითვლება და

119. ბუხარი, ჯანაიზი, 50; მუსლიმი, ჯანაიზი, 81.
120. ხაქიმი, 1/526/1374; დარაქუტნი, 4/116; ბაიხაკი, ასსუნანნუ კუბრა, 3/386.
121. იბნ მაჯა, ჯანაიზი, 63.
122. მაიდე, 5/32.





იმისათვის, რომ ადამიანები ასეთი ცოდვის ჩადენისგან დავიცვათ, მკაცრი სასჯელები დადგინდა.

მევლანა ამბობდა:

„თუკი მე ადამიანის ჭეშმარიტი ფასეულობების შესახებ გავთქვამ, მეც დავიწვი და ეს ქვეყანაც! მაგრამ, სამწუხაროდ, ადამიანმა ვერ გაიგო თავისი ფასი და იაფად გაყიდა თავისი თავი. თუმცა ადამიანი, თავისი შინაარსით არის ძალიან ძვირფასი ატლასის ქსოვილი, მან კი საკუთარი მოსასხამის საკერებლად აქცია[123]."

უზენაესი ალლაჰი იცავს თავის ცოდვილ მსახურებს და მათი მისამართით ბილწსიტყვაობასაც კი უზარმაზარ ცოდვად თვლის.

**„კატეგორიულად აკრძალულია ადამიანების დაჩაგვრა, მათი განკითხვა, ირონიული ზედმეტსახელებისა და წოდებების შერქმევა, მათი პაროდირება, მათზე ცუდი წარმოდგენა, მათი შეცდომებისა და საიდუმლოებების გამოაშკარავება[124]."**

ყოვლისშემძლე ღმერთი იტყობინება, რომ შეუძლია აპატიოს ცოდვილს მის წინაშე ჩადენილი ცოდვები, მაგრამ არ მიუტევებს სხვისი უფლებების ხელყოფას და მიყენებული წყენის პატიების გადაწყვეტილება განაწყენებულ ადამიანზე რჩება. ადამიანს, რომელსაც ისლამი ასეთ შეფასებას აძლევს, აგრეთვე გააჩნია მისი მდგომარეობისა და ღირსების შესაბამისი უფლებები[125]. ისლამის პრინციპების თანახმად, თვით ადამიანის არსებობა არის საკმარისი მიზეზი ძირითადი უფლებების დასაუფლებლად. ჩათვალეს რა საფუძვლად თვით ადამიანის უფლებები და მათი კუთვნილება ადამიანის მოდგმისადმი, ისლამის სამართალმცოდ-

123. masnavi, gv. 3, beiTi, 1000-1001.
124. ჰუჯურათი, 49/11-12.
125. Kadir Mısıroğlu, İslâm Dünya Görüşü, İstanbul 2008, s. 200-201; Prof. Dr. Recep Şentürk, İnsan Hakları ve İslâm, İstanbul 2007.





ნეებმა ამოირჩიეს ყველაზე ჰუმანური მიდგომა, რომლის მიხედვითაც ისინი არასდროს ყოფდნენ ადამიანებს არც რელიგიური, არც ეროვნული, არც სქესობრივი ნიშნით, ასევე არც კლასებად, ან სოციალურ საფეხურებად[126].



126. Prof. Dr. Recep Şentürk, İnsan Hakları ve İslâm, İstanbul 2007, s. 13, 21.





*ნაწილი მეორე*

# სარწმუნოება, თაყვანისცემა და ადამიანთა შორის ურთიერთობა

## I. ისლამის სარწმუნოებრივი საფუძვლები

სარწმუნოებრივი მოძღვრება დაფუძნებულია ზეშთაგონებაზე და არა კერძო შეხედულებებსა და ინდივიდუალურ გაგებაზე. ისლამის სარწმუნოებრივი მოძღვრების საფუძვლები გამოხატულია ყურანსა და ჰადისებში ისე გასაგებად და მკაფიოდ, რომ დამატებითი ახსნა-განმარტებები და განსჯა საჭირო აღარ არის. მუჰამმედმა ﷺ რწმენის შემდეგი საფუძვლები ჩამოაყალიბა:

„იმანი (რწმენა) - ესაა ალლაჰის, ანგელოზების, შუამავლების, განკითხვის დღისა და იმის რწმენა, რომ როგორც კარგი, ასევე ცუდი ბედისწერით ხდება[127].“

ამ საფუძვლების ფორმულირება შეიძლება შემდეგი სახით:

127. ბუხარი, იმანი, 37; მუსლიმი, იმანი, 1, 5; თირმიზი, იმანი, 4; აბუ დავუდი, სუნნეთი, 16.





## 1. ალლაჰის რწმენა

სრულწლოვანებას მიღწეული თითოეული ჯანსაღი გონების მქონე ადამიანის უპირველესი ვალდებულებაა თავისი გამჩენის – უზენაესი ალლაჰის, შეცნობა, მისი რწმენა და მისი თაყვანისცემა. ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

**„იგი ღმერთია ცათა და ქვეყნის და რაც მათ შორისაა. მაშ, თაყვანი ეცი მას და იყავი მომთმენი მის თაყვანისცემაში! განა იცი ვინმე მისი თანამოსახელე[128]?“**

რთულ პირობებში მცხოვრები ადამიანი, არ არის ვალდებული შარიათის ისეთი კანონები შეასრულოს, როგორიცაა მარხვა, ზექათი და სხვა, მაგრამ ის ვალდებულია ირწმუნოს ალლაჰის, იმიტომ რომ ალლაჰის რწმენა დაბადებისთანავე ადამიანის ბუნებაშია. თითოეული ადამიანი, უყურებს რა ჩვენი სამყაროს დიდებულ და სრულყოფილ ქმნილებებს, გონივრულად უნდა მივიდეს იმ დასკვნამდე, რომ ამ ყველაფერს თავისი გამჩენი ჰყავს. ყოველი ნორმალური განსჯა ამას მოწმობს. თითოეულ მუსლიმს უზენაესი ალლაჰი შემდეგი სახით სწამს: ალლაჰი არსებობს, ის ერთადერთია, ის არსებობდა დასაბამიდან და იარსებებს მუდამ, ის არ ჰგავს თავის გაჩენილებს და გაჩენილები არ ჰგვანან მას, მის არსებობას საფუძვლად უდევს თავისით არსებობა, ის ყველაზე მაღლა დგას, რომ იშვას და შვას, ის არ არის არც მამა, არც შვილი, ის დამოკიდებული არ არის დროსა და ადგილზე, ის არ საჭიროებს არავითარ სახსრებს (შემწეობას), მან ყველაფერი უწყის, მას ესმის ყველაფერი და ხედავს ყველაფერს, ის არის უსაზღვრო ცოდნის მფლობელი, მის განკარგულებაშია ყველაფერი, რაც შედის მიწაში და რაც გამოდის იქიდან, რაც მოდის ცით და რაც ადის ცად, ის ისაა, რომელმაც იცის ღაიბი (უხილავი), მას ვერ დაემალება უმცირესი ნაწილაკიც კი ვერც ცათა სამყაროში და ვერც დედამიწაზე.

128. მარიამი, 19/65.





ყველაფერი, რაც ნამცეცზეც მცირეა ან მეტია, მის განკარგულებაშია[129].

ალლაჰმა იცის, რასაც დაატარებს ყოველი მდედრი; რამდენად იკუმშება და რამდენად იზრდება მუცლები. მას ხომ ყველა საგანი ზომით ჰყავს. მის მფლობელობაშია მთელი სამყარო: ხილულიც და უხილავიც. მას ერთნაირად ესმის ყველასი და იცის ის, ვინც საიდუმლოდ ამბობს და ისიც, ვინც გასაგონად ამბობს, ვინც იმალება ღამით და ვინც ხეტიალობს დღისით. მისთვის ცნობილია საიდუმლოთა შორის საიდუმლოებები[130].

უზენაესი ალლაჰი არის აბსოლიტური და უსაზღვრო ძლევამოსილების მფლობელი. წინააღმდეგ შემთხვევაში, მთელი ხმელეთი, რომელსაც ჩვენ ვხედავთ, არ წარმოიქმნებოდა და ვერ გააგრძელებდა თავის არსებობას. ალლაჰი თავის არსს გვიხსნის შემდეგი სახით:

- როცა ის არაყოფიერებიდან აჩენს ცას და დედამიწას, ანდა როცა მას რაღაცის გაჩენა სურს, ის ბრძანებს „იქმენ!“ და ის უმალ წარმოიქმნება[131].
- თითოეული ადამიანის გაჩენა, ან მათი სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება მისთვის ისევე ადვილია, როგორც ერთი ადამიანის გაცოცხლება[132].
- ისეთი უდიდესი მოვლენაც კი, როგორიცაა განკითხვის დღე, მისი ძლევამოსილების წყალობით თვალის დახამხამებაში, ან კიდევ უფრო მცირე დროში მოხდება და დასრულდება[133].
- ისაა ერთპიროვნული მფლობელი სიცოცხლისა, სამყაროს ძლევამოსილებისა. მას სურს და აკეთებს იმას, რა-

129. სებე, 34/2-3.
130. რაღდი, 13/8-10; ტაჰა, 20/7; ყასასი, 28/69; სეჯდე, 32/6; ჰუდი, 11/5.
131. ბაყარა, 2/17.
132. ლოყმანი, 31/28.
133. ნაჰლი, 16/77.





საც მოისურვებს. მას ახასიათებს „ლაპარაკის“უნარი და ის უბგერებოდ და უსიტყვებოდ ლაპარაკობს. შუამავლების საშუალებით მან ადამიანებს წმინდა წიგნები გარდმოუვლინა.

- ალლაჰი არის სამყაროს გამჩენი და ის ყველაფერს აჩენდა თანამოზიარეთა და მეთვალყურეთა გარეშე. ის არის გამჩენი, თავის გაჩენილებისთვის სიცოცხლის მიმცემი და ამრთმევი და მერე ისევ გამცოცხლებელი. სწორედ ის ანიჭებს წმინდა მონა-მსახურებს წყალობებს, ხოლო ცოდვილთათვის სასჯელს ამზადებს. ალლაჰი ფლობს ყველა იმ მახასიათებელს, რომლებიც[134] სრულყოფილების არსის დადასტურებაა და საერთოდ შორსაა ნაკლოვანი თვისებებისგან.

## 2. ანგელოზების რწმენა

**ანგელოზები** - სხივმოსილი და ნაზი არსებებია, რომლებიც ალლაჰმა ჯერ კიდევ ადამიანებამდე გააჩინა, მათ არ აქვთ სქესი და მუდმივად ალლაჰს ეთაყვანებიან. ღმერთი მიმართავს და ელაპარაკება მათ. ისინი ალლაჰის ყველა ბრძანებას უნაკლოდ ასრულებენ. მათ არ ახასიათებთ ისეთი ადამიანური თვისებები, როგორიცაა; ჭამის და წყურვილის მოთხოვნილება, დასვენება თუ დაღლა. მათ არაფერი არ სწყინდებათ. მათ არ აქვთ ხორციელი ჟინი და სულმდაბალი ვნებები. მათ არ აქვთ სქესობრივი მოთხოვნილებები, ისინი ცოდვას არ სჩადიან და შეცდომებს არ უშვებენ. ანგელოზები ძალიან ძლიერები არიან და შეუძლიათ სწრაფად გადაადგილება. რა რთული დავალებებიც არ უნდა მიეცეთ, მათ შესწევთ საკმარისი ძალა მის შესასრულებლად. ალლაჰის ბრძანებითა და ნებართვით მათ შეუძლიათ ნებისმიერი

134. Prof. Dr. Bekir Topaloğlu, “Allah” mad., Diyanet İslâm Ansiklopedisi, II, 488-489; Nesefî, Akâid, s. 31-36.





სახისა და ფორმის მიღება. მათ არ ეკითხებათ მალული (ღაიბ) ცოდნა და ცოდნა, რომელიც მხოლოდ თვით ალლაჰს ეკუთვნის. ანგელოზებმა მხოლოდ ის იციან, რაც მათ ალლაჰმა ასწავლა და იმ ზომით, რა ზომითაც მან შეასწავლა[135].

**ჯინები** - ჩვენი გრძნობის ორგანოებით აღუქმელი არსებები არიან. ისინი, როგორც ადამიანები, ფლობენ გონებას და ნებისყოფას, ვალდებული არიან შეასრულონ ღვთაებრივი ბრძანებები. მათ შორის არიან კარგები და ცუდები, მორწმუნეები და ურწმუნოები. ეშმაკიც (შეითანი) ჯინების წარმომადგენელია. დაწყებული ადამით, ეშმაკი ადამიანთა სწორი გზიდან ასაცდენად ყოველივე შესაძლებელს აკეთებს[136]. ყოველ მოხერხებულ შემთხვევაში აღნიშნავს, რომ ეშმაკი არის კაცობრიობის მტერი, ალლაჰი გვამცნობს: **„... არ გაჰყვეთ ეშმაკის კვალთ, უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენი[137].“** ადამის თავგადამხდარ ამბებზე ყურადღების გადატანით ყურანი გვაფრთხილებს, რომ ეშმაკსა და ადამის შთამომავლებს შორის მტრობა ქვეყნიერების აღსასრულამდე გაგრძელდება[138].“ ყურანი ასევე გვამცნობს, რომ ეშმაკი თავისი დამქაშებით ადამიანებს იმ კუთხიდან ხედავს, საიდანაც ისინი ვერ ხედავენ[139]. როცა ადამიანები სწორ გზას ადგანან, ისინი ყველა მხრიდან უტევენ და ყოველ დაცემულს მშვენივრად აჩვენებენ[140].

135. ბაყარა, 2/30-34; ელრაფი, 7/11, 27; ჰუდი, 11/69- 70; ჰიჯრი, 15/28, 51-52; ისრა, 17/61, 92; ქეჰფი, 18/50; ტაჰა, 20/116; სადი, 38/71, 73; ნეჯმი, 53/5; თაჰრიმი, 66/6; თექვირი, 81/20.
136. ნაჰლი, 16/63.
137. ბაყარა, 2/168, 208; ენლამი, 6/142; ელრაფი, 7/22; იუნუსი, 10/5; ისრა, 17/53; ტაჰა, 20/117; ფატირი, 35/6;ია სინ, 36/60; ზუჰრუფი, 43/62; ჰიჯრი, 15/34-38.
138. ჰიჯრი, 15/34-38.
139. ელრაფი, 7/1-17, 27.
140. ენლამი, 6/43; ენფალი, 8/48; ნაჰლი, 16/63; ფუსსილეთი, 41/25; ნემლი, 27/24; ანქებუთი, 29/38.





ყურანი გვამცნობს, რომ ეშმაკი ადამიანებს ცრუ დაპირებებით იზიდავს და მათ ცრუ დაპირებებს აძლევს[141]. ის ადამიანებს ალლაჰის ბრძანებების გაუფრთხილებლობისა და ცოდვების ჩადენისკენ აქეზებს[142]. ადამიანთა შორის მტრობას თესავს, მრვალგვარ ეჭვებს უჩენს, ადამიანებს მახეებს უგებს.

ღმერთმა მიაკუთვნა იბლისს შესაძლებლობა, აკეთოს ყველაფერი, რასაც მოისურვებს, ვიდრე ადამიანი ამქვეყნიურ გამოცდაში იქნება[143]. მაგრამ ალლაჰი იტყობინება იმასაც, რომ იბლისი ვერაფერს მოუხერხებს გულწრფელ და წმინდა მონა-მსახურებს, რომლებიც მინდობილი არიან ალლაჰის ნებას. უზენაესი ყოველთვის დაიცავს მათ[144].

ეშმაკის ძალა ვრცელდება მხოლოდ მათზე, ვინც ის მეგობრად ამოირჩია და მათზე, ვინც ალლაჰს თანაზიარს უჩენს. ეშმაკი მათი მეგობარია, ვისაც გამჩენის არ სწამს[145]. მას შეუძლია მხოლოდ იმ ადამიანებზე ზემოქმედება, ვინც მის ნაფეხურებს მიჰყვება და მხოლოდ ხორციელი სურვილების დასაკმაყოფილებლად ცხოვრობს. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

„გამცნოთ, ვის შეუჩნდებიან ეშმაკები? ისინი შეუჩნდებიან ყოველ ცრუს და ცოდვილს. ყურს მიუგდებენ და უმრავლესობა მათგან ცრუა[146]."

ყურანი გვირჩევს, მივაშუროთ ალლაჰს, ჯინებისა და ადამიან-ეშმაკების ჩაგონებისგან დასაცავად[147].

141. ნისა, 4/119-120; ისრა, 17/64; ჰაჯი, 22/52- 53; მუჰამმედი, 47/25.
142. ბაყარა, 2/169; ნისა, 4/119; მარიამი, 19/83; ფატირი, 35/6.
143. ჩვენ არ ვფლობთ მონაცემებს სხვა შაითნების (ეშმაკი) ნების თავისუფლების შესახებ, მაგრამ ჩანს, რომ ხანგრძლივი სიცოცხლე მიცემული აქვს მხოლოდ ერთს იბლისს (. Lütfü Kazancı, İslam Akâidi, s. 111).
144. ჰიჯრი, 15/40-42; ნაჰლი, 16/99; ისრა, 17/65; სადი, 38/82-83.
145. ელრაფი, 7/27, 30; ნაჰლი, 16/100; მარიამი, 19/83.
146. შუღერა, 26/221-223.
147. ელრაფი, 7/200; ნაჰლი, 16/18; მორწმუნენი, 23/97-98.





არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება, ეშმაკმა რომ გაიმარჯვოს. ღმერთმა, ადამიანთა გამოცდის პირობებიდან გამომდინარე, იბლისს გარკვეული შესაძლებლობები შეუზღუდა, მან არ მისცა ეშმაკს უსაზღვრო ძალა და უნარი. ყურანში განმარტებულია, რომ ეშმაკის მახეები სუსტია და მას ადამიანებზე ძალით ზემოქმედების შესაძლებლობები არ აქვს და რომ მას სხვა არაფერი შეუძლია, გარდა ადამიანების სისულელეებისკენ წაქეზებისა[148].

## 3. წიგნების რწმენა

ყოვლისშემძლე ალლაჰმა თავის შუამავლებს რწმენის დოგმების, ღვთისმსახურების, ზნეობრიობისა და სხვადასხვა ნორმების შემცველი უამრავი წიგნი გარდმოუვლინა. შუამავლების - იბრაჰიმისა და მუსასთვის გარდმოვლენილი პირველი სუხუფი (გრაგნილები), თევრათის (თორა), ზებურისა (ფსალმუნები) და ინჯილის (სახარება) მოძღვრებები, ასევე წმინდა ყურანი უზენაესი ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი წიგნია[149].

## 4. შუამავლების რწმენა

პირველი შუამავალი იყო ადამი (ალლაჰმა დალოცოს), ბოლო შუამავალი კი მუჰამმედი ﷺ. მათ შორის იყვნენ როგორც ცნობილი, ასევე უცნობი შუამავლები. ჩვენ შუამავლებს არ განვასხვავებთ. ყველა ისინი იყვნენ ერთგული, საიმედო, გენიალური ადამიანები, ასრულებდნენ თავიანთ მისიას და დაცულნი იყვნენ ცოდვების ჩადენისგან, მაგრამ მათ ღვთაებრივი თვისებები არ გააჩნდათ და არც სასწაუ-

148. ნისა, 4/76; იბრაჰიმი, 14/22; ჰიჯრი, 15/42; ნაჰლი, 16/99; ისრა, 17/65.
149. ბაყარა,, 2/85; ალი იმრანი, 3/3-4; ნისა, 4/163; ტაჰა, 20/133; ნეჯმი, 53/36-37; ჰადიდი, 57/26- 27; ეღლა, 87/18-19.





ლების მოხდენის შესაძლებლობები. ისტორიაში არ არის არცერთი ხალხი, ან საზოგადოება, რომელთაც არ მისვლოდათ შუამავლი. ღმერთი - შუამავლს ყველა ხალხს უგზავნიდა[150].

## 5. საიქიო ცხოვრების რწმენა

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანი უზარმაზარი შესაძლებლობებითა და ურიცხვი წყალობით დააჯილდოვა და წარმოუდგენელია ის, რომ ყოველივე ამას არ ჰქონდეს მიზანი. ღმერთი თავისი მსახურებისგან გარკვეული მითითების შესრულებას ითხოვს. ვინც მის ბრძანებას ასრულებს, ჯილდოს ჰპირდება და ამავე დროს სასჯელებით აშინებს მათ, ვინც მისი ნების წინააღმდეგ მიდის. იმქვეყნიური ცხოვრება - ესაა დიდი ანგარიშსწორების დრო, როცა ალლაჰის დაპირებები სრულდება, როცა ხალხი ამქვეყნიურ ცხოვრებაში თავიანთ ქმედებებზე ჯილდოებს მიიღებენ და როცა სულ მცირეოდენი სიკეთეც და ბოროტებაც გამოჩნდება. ამქვეყნიურ ცხოვრებაში ზოგიერთი ადამიანი ტირანთა ძალაუფლების ქვეშ მოქცეულია და განიცდის ჩაგვრასა და წამებას, ისინი ამ ქვეყანაზე სიძნელეებისა და უბედურების გარდა ვერაფერს ვერ ხედავენ. ამ დროს კი სხვაგან პირიქით ხდება, არსებობენ ადამიანები, რომლებიც ბედნიერნი არიან, ცხოვრობენ სიმდიდრესა და განცხრომაში, და ძალადობენ სხვებზე. ნუთუ ამ ორი ჯგუფის ადამიანთა ცხოვრების ისტორია სიკვდილის პირისპირ ერთად დადგება ბოლოს? ნუთუ არ დადგება დრო, როცა ყველა მიიღებს იმას, რასაც იმსახურებს? ნუთუ სამართლიანობა ტირანიასა და ბოროტმოქმედებზე არ იზეიმებს? განა ისე ხდება, რომ თეატრალური დასი მაყურებლის წინაშე პირველი ნაწილის გამოსვლის შემდეგ უშვებს ფარდას და ამთავრებს თამაშს?

150. ნაჰლი, 16/63; ფატირი, 35/24; იუნუსი, 10/47.





სიუჟეტური ხაზი დასრულებული ხომ არაა, გაწყვეტილია და ახსნა-განმარტებებს საჭიროებს? თუკი ასე მოხდება, რას იფიქრებს მაყურებელი, რომელიც განწყობილია საყურებლად? და იგი იწყებს ფიქრს, ნერვებს ძაბავს და ცდილობს, სპექტაკლის რეჟისორის მთავარი აზრი გამოიცნოს. ბავშვიც კი არ ჩათვლის საჭიროდ მსგავსი სახით წარმოდგენის დასრულებას. ასეთ შემთხვევაში როგორ შეიძლება გაფიქრება, რომ ალლაჰს, რომელმაც ყველაფერი სრულყოფილი სახით გააჩინა და ყველაფერი იცის, შეუძლია მოაწყოს ამ უზარმაზარი სამყაროს წარმოდგენა ისეთი უგნური სახით, როგორსაც ბავშვიც კი არ გააკეთებდა[151]?

თუკი უზენაესი ალლაჰი, რომელმაც ეს სამყარო ჩვენთვის უმშვენიერესი სახით გააჩინა, გვპირდება, რომ გააჩენს კიდევ სხვა სამყაროს, ამქვეყნიური ცხოვრებისგან განსხვავებულ სიცოცხლეს, სახელწოდებით ახირეთს (საიქიო სამყარო), ჩვენ უნდა ვირწმუნოთ ეს და მისი ეჭვქვეშ დაყენების უფლება არავის აქვს. ყოვლისშემძლე ღმერთი დაუღალავად და მუდამ გვიმტკიცებს იმას, რომ მას ამისთვის საკმარისი ძალა ეყოფა. აბუ რაზინი (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობდა შემდეგს:

„ერთხელ მე ვკითხე:

- ო, ალლაჰის შუამავალო! რა სახით გააცოცხლებს ალლაჰი თავის გაჩენილებს? არის ამ ქვეყანაზე მისი მსგავსი რამ?

მუჰამმედმა ﷺ პასუხად დამისვა შეკითხვა:

- განა შენ, შენი ტომით არ გაგივლია ველზე, სადაც გავლის დროს დროებით ცხოვრობდი? განა შენ არ გაგივლია შემდეგ გაზაფხულზე ამ ველზე, რომლის გარშემო ყველაფერი ისევ მწვანეშია ჩაფლული?

151. რამაზან ალ-ბუთი, კუბრალ იაკინიიათილ კაუნანიიია, გვ. 180.





როცა მე თანხმობით ვუპასუხე, შუამავალმა ﷺ განმარტა:

- სწორედ ესაა იმის მტკიცებულება, რომ ალლაჰი ყველაფერს ისევ ხელმეორედ აჩენს. ასეთივე სახით გააცოცხლებს ალლაჰი მკვდრებსაც[152]!“

ერთხელაც დადგება ქვეყნიერების აღსასრული, მთელი ამქვეყნიური ცხოვრება მივა დასასრულამდე და დაიწყება იმქვეყნიური ცხოვრება. სიკვდილის შემდეგ ადამიანები ისევ გაცოცხლდებიან და თავიანთ ამქვეყნიურ ქმედებებზე დაიკითხებიან. ვინც ირწმუნა და სამადლო საქმეებს ასრულებდა, სამოთხეში შევა, ხოლო ვინც ყველაფერს უარყოფდა, ჯოჯოხეთში მოხვდება. რაც შეეხება მათ, ვისაც სწამდა, მაგრამ ცოდვას ჩადიოდა, ისინი ჯოჯოხეთში ზუსტად იმდენ ხანს გაატარებენ, რამდენსაც თავიანთი ქმედებებისთვის იმსახურებენ, ხოლო შემდეგ მოხვდებიან სამოთხეში. მაგრამ თუკი ისინი ალლაჰის პატიებას დაიმსახურებენ, მაშინვე სამოთხეში მოხვდებიან.

## 6. ბედისწერის რწმენა

უზენაესმა ალლაჰმა წინასწარ იცის ყველა ქმედება, რომელსაც ადამიანები ჩაიდენენ, იცის ყველაფერი, რაც მის გაჩენილებს შეეხება. როცა დგება დრო, ყველაფერი ხდება ისე, როგორც ის ალლაჰისთვის წინასწარაა ცნობილი. აქ არაა, როგორც ამას ზოგიერთები თვლიან, ძალდატანება, ესე იგი არავინ არ აძალებს ადამიანებს, ჩაიდინონ ესა თუ ის საქციელი. ყოვლისშემძლე ღმერთმა თავისი ღვთაებრივი ძალით იცის ადამიანების ქცევები, რომლებსაც ისინი მომავალში ჩაიდენენ, ასევე ყველა მოვლენა, რომლებიც სამყაროში მოხდება.

152. ახმადი, IV, 11.





წინააღმდეგ შემთხვევაში გაჩნდებოდა კითხვა გამჩენის სრულყოფილების შესახებ. მართალია ადამიანი ფლობს ნების თავისუფლებას, მაგრამ იმყოფება ბედისწერის იძულების ქვეშ, რადგანაც უზენაესმა ალლაჰმა თავისი წინასწარი ცოდნით იცის იმის შესახებ, რაც იყო და რაც იქნება, მან ეს წინასწარ დაწერა. ცოდნა არ ნიშნავს რაიმეს გაჩენას, მაგალითად; ჩვენ შეიძლება გამოვთვალოთ მზის დაბნელების საათები და წუთები, მაგრამ დაბნელება იმიტომ არ ხდება, რომ ეს მეცნიერებმა იციან. მზის დაბნელება ნებისმიერ შემთხვევაში მოხდება, ხოლო მეცნიერები ატარებენ კვლევებს და დრო ამიტომ წინასწარ იციან. ცოდნა, რომლის დახმარებითაც წინასწარ ადგენენ მოვლენების დროს, და მოვლენა, რომელიც თავისთავად, ბუნებრივად ხდება, არსებითად განსხვავდება ერთმანეთისგან. ადამიანი სარგებლობს რა ნების თავისუფლებით, თავად ირჩევს გასაკეთებელ საქმეს, ხოლო შეხვდება თუ არა მას ამ საქმეში განსაცდელი, ამას ალლაჰი წყვეტს. ესე იგი აძლევს შესაძლებლობას ადამიანს, შეასრულოს სასურველი ქცევა, მაგრამ ამასთან ისიც უნდა გვახსოვდეს, რომ ალლაჰი კმაყოფილია სამადლო საქმეებით და უკმაყოფილოა ცუდი საქციელებით.

## II. თაყვანისცემა ისლამში და მისი სიბრძნე

წინა თავებიდან ჩვენ გავიგეთ ალლაჰის არსებობის შესახებ, თუ როგორია მისი თავისებურებები, გავიგეთ, რომ ადამიანი გაჩენილია ყველაზე მშვენიერი სახით და ღმერთი მას განსაკუთრებით დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. მან მისცა ადამიანს მრავალრიცხოვანი შესაძლებლობები და სხვადასხვაგვარი წყალობები. განა შეიძლება ამის შემდეგ ვიფიქროთ, რომ ადამიანს ამ ყოფიერების სამყაროში არ აქვს





არავითარი მოვალეობები და პასუხისმგებლობები? განა შეიძლება დავუშვათ, რომ გონიერი ადამიანის მდგომარეობა არაფრით არ განსხვავდება ცხოველებისა და სხვა უგუნური არსებების მდგომარეობისგან? ნუთუ შეგვიძლია ჩვენ ვიფიქროთ, რომ ადამიანი მხოლოდ სვამს, ჭამს, ჩაიცვამს, დაქორწინდება, გამრავლდება, ცხოვრების განსაზღვრული პერიოდის შემდეგ წავა არარაობაში და მას სიკვდილი ჩაყლაპავს?

ყურანში ღმერთი ბრძანებს: **„ნუთუ ჩათვალეთ, რომ ჩვენ გაგაჩინეთ ტყუილუბრალოდ და რომ თქვენ ჩვენთან არ იქნებით მობრუნებულნი?[153]"**

**„და მე არ გამიჩენია ჯინები და ადამიანები, თუ არა ჩემდამი თაყვანისცემისთვის[154]."**

**„თაყვანი ეცი შენს ღმერთს, ვიდრე არ აღესრულები[155]!"**

თაყვანისცემა - ესაა ალლაჰისთვის მსახურების შესრულება, მისი მორჩილება და მის წინაშე ქედის მოხრა. ყველაზე ღრმა შინაარსით თაყვანისცემა ნიშნავს კანონიერ ქცევებს, სიტყვებს, გრძნობებსა და აზრებს, რომლებიც გამჩენის მიერაა მითითებული.

ღვთისმსახურება - ესაა მადლიერების გამოხატვა, რომელსაც მსახურები უნდა ასრულებდნენ უზენაესი ალლაჰის მიმართ მათზე ბოძებული ყოველი წყალობისთვის. უდავოა, რომ ღვთისმსახურებას მოაქვს სარგებელი თვით ადამიანისთვის, ვინაიდან იგი თავს აღწევს მატერიალურ სამყაროზე მიჯაჭვულობას, შესაძლებელს ხდის, შეხედულებისა და ფიქრების დიადი მიზნებისკენ მისწრაფებას და ხსნის მის წინ ჰორიზონტებს. მეორე მხრივ, ღვთისმსახურება არ შემოიფარგლება მხოლოდ ადამიანის სულიერებით და არ აქვს მიზნად მხოლოდ მომავალი ცხოვრება. სულიერებას-

153. მორწმუნენი, 23/115.
154. ზარიათი, 51/56.
155. ჰიჯრი, 15/99.





თან ერთად ღვთისმსახურებას მოაქვს მატერიალური სარგებელიც, ვინაიდან ისლამი არის სისტემა, რომელიც ადამიანის ინტერესების არცერთ სფეროს არ იგნორირებს და ცხოვრების ყველა მხარეს მოიცავს. ასეთივე სახით, ისლამი ადგენს ჰარმონიას ადამიანური მოღვაწეობის სხვადასხვა სფეროებში. აი, რატომ მოაქვს ღვთაებრივი კანონების შესაბამისად ამქვეყნიურ ცხოვრებას ჯილდო. ღვთისმსახურებები, თავის მხრივ, თავისთავში როგორც სულიერი, ასევე ფიზიკური ხასიათის უამრავ სარგებელს შეიცავს. თუკი ღვთისმსახურებაში გაცხადებული სიწმინდისა და სიბრძნის ნაწილის შემეცნება მაინც შეძლო ადამიანმა თავისი გონებით, ესეც საკმარისია და აუცილებელი არაა სრულყოფილი ღვთისმსახურების შესახებ მეტი თუ არ ეცოდინება. მთავარი ღვთისმსახურებაში ალლაჰის გულწრფელი მსახურებაა და არა ამქვეყნიური წყალობების მიღწევა, მაგრამ ღვთისმსახურებაში გამოხატული სარგებელი ერთგვარი წახალისება და სტიმულია მორწმუნისათვის.

## 1. ლოცვა და მისი სიბრძნე

**ლოცვა** - ესაა ღვთისმსახურება[156], რომელიც იწყება თექბირით (ქება-დიდება), შედგება სხეულის განსაზღვრული

156. ზოგი ადამიანი თვლის, რომ მუსლიმები ნამაზის შესრულებისას ქააბას ეთაყვანებიან. ესაა უკიდურესად მცდარი აზრი. მუსლიმები ნამაზის შესრულების დროს ქააბას, ან შავ ქვას არასდროს ეთაყვანებიან. ისინი ქააბას ან შავი ქვის წინ პირქვე არ ემხობიან. ნამაზის შესრულებისას მუსლიმები მიმართული არიან არა თვით ქააბას შენობის მხარეს, არამედ ადგილებისკენ, სადაც ისინი იმყოფებიან. თუ გინდ ქააბა დანგრეული, ან რესტავრირებული იყოს, ნამაზის შესრულების დროს მუსლიმების მიერ დაცული მიმართულება შეუცვლელი დარჩება. (Prof. Dr. M. Hamîdullah, İslâm'a Giriş, s. 108). ისლამამდელ პერიოდში, როდესაც მექაში წარმართობა გავრცელდა, ქააბას შიგნით და გარშემო უამრავი კერპი დაიდგა, მაგრამ მაშინაც კი ქააბას კერპებს არასდროს უქვემ-





მოძრაობებით, სიტყვებით და მთავრდება სალამის (მისალმება) მიცემით. მანამდე, ვიდრე ისეთი სახის ღვთისმსახურებების შესრულებას შეუდგებოდეთ, როგორიცაა; ნამაზი, ტავაფი (ქააბას გარშემოვლა), ყურანის კითხვა, უზენაესი ალლაჰი უბრძანებს მუსლიმებს განბანვის შესრულებას, რათა დაიცვან სხეულის, ტანსაცმლისა და გარემოს სისუფთავე[157] თაჰარათისა (მცირე განბანვა) და ღუსლის (სრული

დებარებდნენ. მას ყოველთვის „ბაითულლაჰს“ – „ალლაჰის სახლს“ უწოდებდნენ. თუმცა ისტორიის განმავლობაში ადამიანები, რომლებიც აღმოჩნდნენ მცდარი შეხედულებების ზემოქმედების ქვეშ, ისინი ეთაყვანებოდნენ ქვებსა და მცენარეებს, ისინი თვით ქააბას, შავ ქვასა და „იბრაჰიმის მაყამს“ (ადგილი, სადაც შუამავალი იბრაჰიმი დგებოდა) არასდროს ეთაყვანებოდნენ და მათ არ აღმერთებდნენ. ასე ვლინდებოდა ამ წმინდა ადგილებისადმი ალლაჰის განსაკუთრებული მფარველობა.

157. 2009 წლის 17 თებერვალს ერთ-ერთ გაზეთში «სტარ გაზეთი» გამოვიდა მურად ბირსელის სტატია სახელწოდებით „ნამაზი იცავს დანაშაულის ჩადენისგან“. მისი სიტყვების მიხედვით, სავარაუდოდ, „იმ ქალაქებში, სადაც მეჩეთებში ნამაზს ასრულებენ, იმ ქალაქებთან შედარებით, სადაც ნამაზს არ ასრულებენ, სამართალდარღვევის რაოდენობა უნდა იყოს მცირე“. მურად ბირსელმა დაიწყო ამ თემის გამოკვლევა. შედეგების შესახებ, რასაც მან მიაღწია, ის ასე წერს: „მაგალითად, სტატისტიკური მონაცემების თანახმად, სხვადასხვა ქვეყნებში ერთ სულ მოსახლეზე დანაშაულის რაოდენობა პროცენტული შესაბამისობით შემდეგი სახით გამოიყურება: 1. კოლუმბია (0,61%); 2. სამხრეთი აფრიკა (0,49%); 3. იამაიკა (0,32%); 4. ვენესუელა (0,31%); 5. რუსეთი (0,2%); 6. მექსიკა (0,13%); 7. ესტონეთი (0,107%); 8. ლატვია (0,103%); 9. ლიტვა (0,102%); 10. ბელორუსია (0,098); 11. უკრაინა (0,094%); 12. ახალი გვინეა (0,083%); 13. ყირგიზეთი (0,0802%); 14. ტაილანდი (0,8%); 15. მოლდოვა (0, 078%); 16. ზიმბაბვე (0, 074%); 17. სეიშელის კუნძულები (0,073%); 18. ზამბია (0,07%); 19. კოსტა-რიკა (0,06%); 20. პოლონეთი (0,056%). გარდა ყირგიზეთისა, ყველა ამ ქვეყანაში მოსახლეობის თითქმის 100% ქრისტიანობას აღიარებს. ყირგიზეთის მოსახლეობის მხოლოდ 75% მუსლიმია. და თუკი ერთ ქვეყანაში ხალხი ნამაზს ასრულებს, მთელი მსოფლიოს სხვა ქვეყნებთან შედარებით დანაშაულისკენ ლტოლვა მუსლიმურ საზოგადოებებში ძალიან დაბალია. საინტერესოა, ცნობილია თუ არა ეს მსოფლიოსთვის? რასაკ-





განბანვა) თემის შესწავლისას, ჩვენ ვხედავთ, თუ რამდენად საჭირო მნიშვნელობას ანიჭებს ისლამი სულიერ სისუფთავესთან ერთად ფიზიკურ სისუფთავეს. ამიტომ ღვთისმეტყველებისა და ისლამური სამართლის წიგნები, რომლებიც ძირითადი წყაროებია, რომლისგანაც მუსლიმები თავიანთ ცოდნას ისრუტავენ, იწყება თავებით, რომლებშიც სისუფთავისა და განწმენდის საკითხებია განხილული. მაშასადამე, ნამაზის ერთ-ერთი სარგებელი გამოიხატება იმაში, რომ ის სუფთად ცხოვრებას წესად აქცევს. მეორე მხრივ, ნამაზი ადამიანს უამრავი უკეთური საქციელისა და ქმედებისგან, გარყვნილებისა და სულელური გადახრებისგან აკავებს. ნამაზი ასევე სხვადასხვაგვარი სიყვარულისა და ხორციელი მიდრეკილებების ზღვარგადასულობას ეწინააღმდეგება.

რადგანაც მუსლიმები ნამაზს დღეში ხუთჯერ ასრულებენ, ის წარმოადგენს უფრო ყოფითი სურვილების საწინააღმდეგოდ მოქმედ საშუალებას, რომლებიც ალლაჰის ხსენებას ეწინააღმდეგება. ნამაზი აწესრიგებს სურვილებსა და ვნებებს, აყალიბებს ისეთი თვისებებს, როგორიცაა სამართლიანობა და სიმტკიცე ნებისმიერ სიტუაციაში. ამრიგად[158], შეადაროს ლონდონის ან პარიზის სხვა რაიონების იმ ნაწილის სამართალდაღვევების საქმის მდგომარეობას, სადაც მდებარეობს მეჩეთი. ეს რა მშვენიერი რამ იქნებოდა! ჩვენ ვთვლით, რომ ეს შედეგები მთელ მსოფლიოს დააფიქრებს!

---

ვირველია! იმისათვის, რათა გავიგოთ მუსლიმურ ქვეყნებში სამართალდარღვევის რაოდენობის მცირე რაოდენობის მიზეზის შესახებ, სერიოზული მეცნიერული კვლევები ტარდება (см. Cordova. Ana: “An Examinational Causes of Murder Rates in Islamik Societies” Amerikan Societi of Criminologi ), თუმცა ამის შესახებ ხმამაღლა არ აცხადებენ. ამასთან არ არის არავინ, ვინც მის კავშირს ნამაზთან შეახსენებდა. სავსებით შესაძლებელია, რომ ამის შემდეგ ვილაცას თავში მოუვა ეს აზრი.

158. ანქებუთი, 29/45.





მუსლიმი ალლაჰისთვის ნამაზის შესრულებით ერთდროულად გვერდს უვლის მანკიერ და ნეგატიურ ქმედებებს და ამით იცავს თავის სიცოცხლეს როგორც ამქვეყნიურ, ასევე იმქვეყნიურ სამყაროში.

ვიღაც მივიდა ალლაჰის შუამავალთან ﷺ და უთხრა:

- აი, ის ადამიანი ღამღამობით ასრულებს ნამაზს, ხოლო დღისით ქურდობს. მუჰამმედმა ﷺ წარმოთქვა:

- *თუკი ის ჭეშმარიტ ნამაზს ასრულებს, ეს ნამაზი და ყურანის აიათები, რომლებსაც ის ნამაზის დროს კითხულობს, მას ამ მანკისგან განთავისუფლებაში დაეხმარება*[159]*.*

ნამაზი შესაძლებელს ხდის იმის უფრო ნათელ აღქმას, რომ სწორედ ალლაჰია დედამიწის ერთადერთი მფლობელი, ადამიანი მის დამახსოვრებას მუდმივად იწყებს. დღის განმავლობაში ხუთჯერადი ნამაზი ადამიანების განსაზღვრული დროით ყოველდრიური საქმეების წესებს ადგენს და სულიერი სიმშვიდის მოპოვებას ემსახურება. რაღაც დროით ყოველგვარ ამქვეყნიურ პრობლემებზე განშორებით ნამაზი შესაძლებლობას იძლევა, უზენაესი ალლაჰის ნებისადმი ადამიანებმა მორჩილება და მადლიერება გამოხატონ. ამავე დროს, როცა ადამიანი მიწიერ თაყვანისცემას აკეთებს, ის აცნობიერებებს საკუთარ თავს და შესაძლებლობა აქვს თავის სულიერ სამყაროს მიმართოს. ამერიკელი მეტ საილესმენი, რომელიც ადრე მილიონერი იყო, ხოლო შემდეგ ისლამი მიიღო, ამბობს: „ნამაზის შესრულებით მე ვაღწევ სიმშვიდეს. განსაკუთრებით პარასკევის ნამაზის დროს. დრო, როცა მე ნამაზს მეჩეთში ვასრულებ, განსაკუთრებული მომენტია, რადგანაც იქ ჩემი სული სიმშვიდეს ჰპოვებს.[160]“

159. ახმადი II, 447.
160. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 49.





ექიმი ტიმოტი ჯანოტი წერს: „როცა მე მიწიერ თაყვანისცემას ვასრულებ, სიმშვიდეს ვიძენ. თავს თითქოს უფრო მეტად უსაფრთხოდ ვგრძნობ. თითქოს მე მშვიდობის ქვეყანაში ვიმყოფები. როცა მე მიწიერ თაყვანისცემას ვასრულებ, მიჩნდება გრძნობა, თითქოს ჩემს სახლში შორიდან დავბრუნდი, თითქოს მე ალლაჰის წინაშე წარვსდექ. მე შევძელი მხოლოდ ასე ამეხსნა, რომ ნამაზი - ესაა სიმშვიდისა და სიწყნარის განცდა[161]“.

ნამაზი არ არის მარტო საკვები სულისთვის, ამავე დროს ის ეხმარება სხეულს ფიზიკურ გადარჩენაშიც.

ყველასთვის ცნობილია შემდეგი ჭეშმარიტება: ნამაზის დროს მოძრაობს სხეულის სხვადასხვა ნაწილი, მაგალითად; იხრება სახსრები და იკუმშება კუნთები, რითაც მიიღწევა სხეულის სიმხნევე და სიჯანსაღე. სხვა მხრივ, ნამაზი - ესაა მუსლიმის ცხოვრებაში წონასწორობის ელემენტი, ესაა ყოველდღიურად განსაზღვრულ საათებში შესრულებული ლოცვა, რომელიც ადამიანს დისციპლინასა და ჰარმონიული ცხოვრებას აჩვევს. მუსლიმებს შეუძლიათ შეასრულონ ნამაზი სადაც მოახერხებენ, მაგრამ ისლამი ერთ ადგილზე შეკრებით და ნამაზის ჯგუფურად შესრულებას ახალისებს. ჯგუფური ნამაზი, რომელიც არ არჩევს ადამიანებს რასობრივი და ეროვნული ნიშნებით, არ ანიჭებს მნიშვნელობას საზოგადოებრივ და სოცილაურ მდგომარეობას, კრებს ადამიანებს სალოცავად ერთ მწკვრივად, ურთიერთდასახმარებლად, საზოგადოებრივი კავშირების დასამყარებლად და თემის ერთიანობის შეგრძნების გასაძლიერებლად. ერთიანი თემის ატმოსფეროში, რომლის წევრებსაც აერთიანებთ ერთი და იგივე ფიქრები და მიზნები, მნიშვნელოვნად იშლება განსხვავება ინდივიდებს შორის და ამგვარად სულების თანასწორობისა და ძმობის გრძნობები ყალიბდება.

161. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 49.





ამის წყალობით კი რელიგიური ენთუზიაზმი და სულისკვეთება გაძლიერდება.

ცხადია, ყოველდღიურად შესრულებული ხუთჯერადი ნამაზი - ადამიანებისთვის მცირე და ადვილად შესასრულებელი ვალდებულებაა. 24 საათიდან სულ რაღაც 24 წუთით ტოვებს ადამიანი ამქვეყნიურ საქმეებს და უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგება. ამ უმნიშვნელო თავგანწირვისთვის ადამიანი უამრავ მატერიალურ და სულიერ წყალობას ღებულობს.

## 2. მარხვა და მისი სიბრძნე

**მარხვა** - ესაა ღვთისმსახურება, რომელსაც მუსლიმები იწყებენ განთიადიდან და ამთავრებენ მზის ჩასვლასთან ერთად, თავს იკავებენ ამ დროის განმავლობაში საჭმლისა და სასმელის მიღებისგან, ასევე სქესობრივი სურვილის დაკმაყოფილებისგან. ეს ღვთისმსახურება სრულდება ყოველწლიურად რამაზნის მთვარის დადგომით 29, ან 30 დღის განმავლობაში. მარხვის დაცვის წყალობით უმჯობესდება ჩვენი ზნეობრივი მდგომარეობა და გვიყალიბდება ცხოვრებისეული ყოფისათვის ისეთი აუცილებელი თვისებები, როგორიცაა მოთმინება, ნებისყოფა და ვნება-სურვილებზე უარის თქმა. მარხვა წარმოადგენს ფარს ვნებებისა და დაუოკებელი სურვილების წინააღმდეგ, როგორიცაა; ჭამა, სმა და სქესობრივი მოთხოვნილებების დაკმაყოფილება. მარხვა ინდივიდის ღირსებასა და სინდისსაც იცავს და მას შესძენს ისეთ მშვენიერ ზნეობრივ თვისებებს, როგორებიცაა მონდომება, თავშეკავებულობა, ბარაქიანობა, კმაყოფილება, შეუპოვრობა და მოთმინება. მარხვა, რომელიც შეგვახსენებს ჩვენს აკრძალვებსა და გვაგრძნობინებს შიმშილს, გვაფიქრებს ჩვენთვის ნაჩუქარ ფასეულობებზე. მარხვა ჩვენს გულებს ალლაჰისადმი მადლიერების გრძნობით,





გულმოწყალეობითა და მისი მონა-მსახურებისადმი დახმარების სურვილით ავსებს. ამ თავისებურებების წყალობით მარხვა არის უკმაყოფილების, უთანხმოებების, შურის, სიძულვილისა და საზოგადოებაში არსებული მრავალი სხვა ნეგატიური განწყობილების გასანეიტრალებელი ეფექტური საშუალება. ამიტომ მარხვა ებრძანა არა მარტო მუსლიმ თემს, არამედ წინა ხალხებსაც. ყურანში ალლაჰი ბრძანებს:

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა მარხვა, როგორც სავალდებულო იყო მათთვის, ვინც თქვენ უწინარეს იყო, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისგან.[162]“**

იმისათვის, რომ მარხვამ სულიერი სარგებელი მოიტანოს, მარხვის დამცველი კატეგორიულად უნდა განერიდოს სიცრუეს, კამათს, სხვადასხვა სახის გასაკიცხი ქმედებისა და ცოდვის ჩადენას. მუჰამმედი ﷺ გვირჩევდა, შეგვენარჩუნებინა სიმშვიდე და ადამიანის მიერ გამოვლენილ სიმკაცრეზე დუმილით გვეპასუხა. ამიტომაც მუსლიმი, რომელსაც განზრახული აქვს მარხვის დაცვა ისე, როგორც საჭიროა, თავიდანვე არიდებს თავის სისულელეების გამოვლენას და მათ ერიდება. მარხვა ადამიანს უფრო აჯანმრთელებს და ენერგიულს ხდის. ამის თვალსაჩინოებად შეიძლება მწვანე ნარგავების მაგალითი მოვიყვანოთ. შემოდგომაზე ფოთლები ცვივა, ხეები იძინებს და გაზაფხულის დადგომამდე, სანამ თოვლი არ დადნება, მათი ფესვები წყალს ვერ იწოვს. რამდენიმე თვის განმავლობაში ხეები თავისებურად მარხვას იცავენ, მაგრამ როცა დგება გაზაფხული, ფოთლების სამოსი და ფერები გვიჩვენებს, რომ მცენარეები ისევ ჯანსაღად არიან. წარმოიდგინეთ, მეტალიც კი საჭიროებს მარხვის დაცვას. ხანგრძლივი მუშაობის შემდეგ ძრავისა და სხვადასხვა მე-

162. ბაყარა, 2/183.





ქანიზმის გამორთვაა საჭირო, რომ უზრუნველვყოთ მათი უწინდელ სიმძლავრეში დაბრუნება. მედიცინის წრეებში ამტკიცებენ, რომ ოცდაათ დღეზე ნაკლები მარხვა განსაკუთრებულ ეფექტს არ იძლევა, ასევე ორმოცი დღის შემდეგ მარხვის დაცვა გადაიქცევა ჩვევად და რაღაც დროით ჭამა-სმისგან თავის შეკავებას სარგებელი არ მოაქვს. უკანასკნელ დროს დასავლურ მედიცინაში ზოგიერთი ქრონიკული დაავადების სამკურნალოდ იყენებენ ისეთ ახალ მეთოდს, როგორიცაა მარხვა, რომლის ხანგრძლივობაც დამოკიდებულია ავადმყოფის მდგომარეობაზე[163].

მარხვა აუმჯობესებს თავის ტვინისა და გულის მუშაობას. მინდოდა შემეხსენებინა, რომ მარხვის მიზანი სხეულის ტანჯვა და გვემა არ არის. ამიტომ ამასთან დაკავშირებით ისლამი, როგორც ყოველთვის, ზომიერებასა და გაწონასწორებულ ქმედებას მოითხოვს. მარხვის დაცვისას მუჰამმედი ﷺ გვირჩევდა, ავმდგარიყავით განთიადისას საჭმლის მისაღებად, ხოლო საღამოს გვეჩქარა პირის გახსნა[164]. აქედან გამომდინარე, მარხვის მთავარი მიზანი - არის ალლაჰის წინაშე თავისი ვალდებულებების შესრულება, ვნებების დაოკებით ღვთისმოსაობის მიღწევა, ასევე ინდივიდების საზოგადოებად გაერთიანების გზით წყნარი და მშვიდი ატმოსფეროს შექმნა და ამ გზით ღვთის კმაყოფილება.

## 3. ზექათი, მოწყალება, მსხვერპლშეწირვა და მათი სიბრძნე

**ზექათი** - ესაა მთელი ქონებისა და ფულადი სახსრების 2,5%-ის ყოველწლიური გადასახადი ქონების მფლობლის-

163. Prof. Dr. M. Hamîdullah, İslâm’a Giriş, s. 104.
164. ბუხარი, საუმი, 45; მუსლიმი, სიამი, 48; თირმიზი, საუმი, 17/708.





გან. ზექათი უნაწილდება ღარიბებს, გაჭირვებულებს, ზექათის მომკრებლებს, სხვა სარწმუნოების ადამიანებს, ვისი გულებიც ისლამისკენ იხრებიან, თავისუფლებააღკვეთილებს თავისუფლების მისაღებად, მევალეებს, ადამიანებს, რომლებიც ალლაჰის გზაზე რაღაც მოღვაწეობას ეწევიან და მგზავრებს[165].

ცხოველები და სასოფლო-სამეურნეო პროდუქტებიც გადასახადებს ექვემდებარება, მაგრამ არსებობს მათი გამოთვლის წესის თავისებურება. სასოფლო-სამეურნეო პროდუქტების ზექათს უწოდებენ „ოშურს" (დესეტინა). თუმცა სიტყვა „სადაყა" („მოწყალება") და გაცემა დროდადრო „ზექათის" მნიშვნელობითაც იხმარება და მისი გადახდა აუცილებელია, ხშირად ეს სიტყვები აღნიშნავს დახმარებას, რომელიც ნებაყოფილობითია და მას გაჭირვებულ ადამიანებს აძლევენ[166].

ზექათი, მოწყალება და მსხვერპლშეწირვა აკავებს ადამიანს სიამაყისა და ქედმაღლობისგან, რომელიც შეიძლება სიმდიდრისგან თავბრუდახვეულ და შეძლებულ ადამიანებს გაუჩნდეთ, ასევე ეწინააღმდეგება ღარიბებში ისეთი ნეგატიური განწყობის წარმოშობას, როგორიცაა; მდიდარი ადამიანების მიმართ შური და სიძულვილი. ზექათის, მოწყალებისა და მსხვერპლშეწირვის წყალობით საზოგადოებრივ ცხოვრებაში შენარჩუნებულია სიმშვიდე და ადამიანებს შორის მტკიცდება ძმობისა და სიყვარულის კავშირები და მცირდება უფსკრული, რომელიც მდიდრებსა და ღარიბებს შორის ჩნდება. ქველმოქმედება უამრავ ბოროტებას ებრძვის და ამარცხებს სიღარიბეს. ერთხელ ხალიფა ომარ ბინ აბდულაზიზმა ზექათის ამკრეფი გაუშვა აფრიკის ქვეყნებში ზექათის გასაცემად. მსახური დაბრუნდა სახლში ზექათის დაურიგებლად, რადგან მან ვერ ნახა ადამიანები,

165. თევბე, 9/60.

166. სმ. ბუტი. ფიქხუს სირა. ბეირუთი, 1980, გვ. 434.





რომლებიც მას მიიღებდნენ. მაშინ კი ხალიფამ ამ ფულით თავისუფლებააღკვეთილები გამოისყიდა.

ზექათი - ესაა ხიდი, რომელიც გადებულია სხვადასხვა სოციალური ფენის ადამიანებს შორის, და ის აერთიანებს საზოგადოებას. ამიტომაც მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„ზექათი - ესაა ისლამის ხიდი“*[167].

რადგანაც ზექათი საზოგადოების შეჭირვებულ ფენას ძალიან ახარებს, ამიტომაც უფრო მეტი სარგებელი მოაქვს მისთვის, ვინც მას იხდის, ტერმინი „ზექათი“ ისეთ მნიშვნელობებს შეიცავს, როგორიცაა; „სისუფთავე, გამრავლება, ბარაქიანობა, სიუხვე“. ზექათი ათავისუფლებს ადამიანებს სულიერი დაავადებებისა და მანკიერი თვისებებისგან, უზრუნველყოფს ქონების განწმენდას და მასზე წყალობის გარდმოვლენას[168]. ეს ღვთისმსახურება ასევე ზრდის და არეგულირებს ადამიანების სურვილს, ფლობდნენ მატერიალურ ფასეულობებს. ზექათი - ესაა შეძლებული ადამიანების მიერ მადლიერების ერთ-ერთი გამოხატვა ყველა ღვთაებრივი წყალობისადმი, რომლებიც მათ აქვთ ნაბოძები. ყოვლისშემძლე ღმერთი იტყობინება, რომ მადლიერების შემთხვევაში ის წყალობას გაზრდის, მაგრამ უმადურობის შემთხვევაში ადამიანებს მკაცრი სასჯელი ემუქრებათ[169].

ზექათში ასევე არის ეკონომიკის თვალსაზრისით ისეთი სასარგებლო მხარეები, როგორიცაა ეროვნული კაპიტალის მიმოქცევა, მისი წარმატებით ფუნქციონირება და ზრდა, ბაზრისა და ვაჭრობის გამოცოცხლება. ასევე ზექათის წყალობით ხორციელდება დახმარება მათზე, ვინც ემსახურება ალლაჰს, ხოლო ეს კი ადამიანებს ახალისებს კეთილი ქმედებების შესასრულებლად. მოსწავლეებსა და სტუდენტებზე დახმარებით ზექათი მეცნიერების განვითარების ნია-

---

167. ბაიჰაქი, შუაბი, 3/20, 195; ხაისამი, 3/62.
168. თევბე, 9/103; სებე, 34/39.
169. იბრაჰიმი, 14/7.





დაგს ამზადებს. უკეთესია ზექათი კი არ ავიღოთ, არამედ გავცეთ. მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„გამცემი ხელი ამღებზე უკეთესია. დახმარება დაიწყე იმ პირებით, რომლებსაც შენ არჩენ! ყველაზე საუკეთესო მსხვერპლშეწირვა - ესაა დიდი რაოდენობით იმის გაღება, რითაც ეს აუცილებელია. თუკი ადამიანი ხალხს არაფერს სთხოვს, ალლაჰი ისე იზამს, რომ ის სხვა ადამიანების დახმარების საჭიროებას არასდროს განიცდის. ვინც იმით კმაყოფილდება, რაც აქვს, ალლაჰი მას გაამდიდრებს[170]!“*

ამიტომ მუსლიმი, რომელსაც ცხოვრების სიმაღლეების დაპყრობა სურს, გულმოდგინედ უნდა მუშაობდეს და ცდილობდეს, „გამცემი ხელი“ იყოს, ამით სიზარმაცესა და სიღარიბეს მოსცილდებიან ადამიანები და მუშაობის სურვილს შეიძენენ. თუკი ზექათი არ გადაიხდება, ყველა ეს სასარგებლო თვისება საწინააღმდეგო გახდება, რომელიც როგორც ინდივიდებს, ასევე მთელ საზოგადოებას უზარმაზარ ზარალს მიაყენებს. სიძუნწე, რომელიც ზექათის გადახდით განიკურნება, ავადმყოფობაა და იგი ადამიანს აიძულებს იტანჯოს არა მარტო ამქვეყნად, არამედ საიქიოშიც დაისაჯოს.

მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

„თუკი უზენაესმა ალლაჰმა ვინმე სიმდიდრით დააჯილდოვა, ხოლო ადამიანი მისგან ზექათს არ იხდის, განკითხვის დღეს ეს სიმდიდრეები გადაიქცევა უზარმაზარ გველად, რომელიც მასთან შესახვედრად გამოსრიალდება. ამ გველს თავზე ორი ლაქა აქვს ( ნიშნად მისი სიმკაცრისა და შხამის ძალისა). იმ დღეს ეს გველი ადამიანს კისერზე შემოეხვევა (ამასთან ჩაკეტავს პირს), მწარედ დაგესლავს და წარმოთქვამს: „მე ვარ ის ქონება (რომელიც შენ ასე ძლიერ გიყვარდა), მე ვარ შენი საუნჯე“.

170. ბუხარი, ზექათი, 18; მუსლიმი, ზექათი, 94-97, 106, 124.





მუჰამმედი ﷺ იტყობინებოდა, რომ დადგებოდა დრო, როცა ადამიანები ზექათის გადასახადს მძიმე ვალდებულებად მიიჩნევდნენ და დროთა განმავლობაში მას სრულებით უგულებელყოფენ. და სწორედ მაშინ ადამიანებს სხვადასხვა უბედურება და განსაცდელი დაატყდებათ[171]. ერთხელ მან ასევე თქვა:

*„როგორმა ხალხმაც არ უნდა თქვას უარი ზექათის გადახდაზე, მათ აუცილებლად შეუწყდებათ წვიმები და რომ არა მათი ცხოველები, მათთან წვიმა საერთოდ აღარ იქნებოდა[172].“*

## 4. ჰაჯობა და მისი სიბრძნე

**ჰაჯობა** - ესაა ღვთისმსახურების სახე, რომელიც ფიზიკური და მატერიალური შესაძლებლობის მქონე მუსლიმებს ავალდებულებს, თავიანთი სიცოცხლის განმავლობაში ერთხელ მაინც, განსაკუთრებულ დღეებში, მექაში მოილოცონ და გარკვეული რიტუალები შეასრულონ. ჰაჯობის პროცესში ხალხი ღვთისმსახურებას, ვედრების აღვლენასა და ალლაჰის ხსენებას ეწაფება.

ისინი ყოველი ქმედებისას ალლაჰს ახსენებენ და მათ გულებში ალლაჰის დიდი სიყვარული ისადგურებს. ისინი ისეთ მშვენიერ თვისებებს იძენენ, როგორიცაა მოკრძალება, მოთმინება, მორჩილება, ურთიერთდახმარება, დროისა და მოძრაობის შეფასება, სიკვდილისა და განკითხვის დღისადმი მომზადება და სხვა. ისინი აცნობიერებენ იმას, რომ არცერთ ცოცხალ არსებას ზიანი არ მიაყენონ, არც მცენარეებს და არავისზე ცუდი არ იფიქრონ. გარეგნულად ჰაჯობა მთელ რიგ სიმბოლოებს შეიცავს, ხოლო შინაარსობრი-

171. თირმიზი, ფითანი, 38/2210, 2211.

172. იბნ მაჯა, ფიტანი, 22; ხაკიმ, 4/583/8623.





ვად იგი შედგება სხვადასხვა მოქმედებებისგან, რომელიც სხვადასხვა ადგილას სხვადასხვანაირ სულიერ მსახურებას ავალდებულებს მუსლიმს. მაშასადამე, ჰაჯობის შესრულებით თითოეული ადამიანი დადგენილი წესითა და იქ მყოფებთან ურთიერთობით სარგებელს მიიღებს. ჰაჯობა ადამიანს სულიერი ცხოვრებისკენ მიმართავს. მისი შესრულებისას აკრძალულია ნადირობა, მონადირისთვის ნადირის ჩვენება, ბუზის მოკვლა, მწვანე ნარგავების მოგლეჯა, ალლაჰის გაჩენილების წყენინება. ეს მოკრძალებული ღვთისმსახურება სიყვარულითა და გულმოწყალეობითაა აღსავსე. მუსლიმები ჰაჯობის დროს ერთსა და იმავე დროს, ერთსა და იმავე ადგილას იკრიბებიან და სულიერ თანხმობას აღწევენ. იქ არ აქცევენ ყურადღებას ისეთ ცნებებს, როგორიცაა; ქვეყანა, ეროვნება, კანის ფერი, ტანსაცმელი. იქ ღარიბი, მდიდარი, გლახაკი, გაჭირვებული, უმეცარი, მეცნიერი, მმართველი თუ მისი ხელქვეითი ერთნაირიად არიან შემოსილნი, ერთ ადგილას იმყოფებიან და ერთ რიგში დგანან. ისინი ერთმანეთის პრობლემებს ისმენენ და შორს მყოფ ძმებს შეტყობინებებს გადასცემენ. გარდა აქ ჩამოთვლილი ღვთისმსახურების სახეებისა, არსებობს სხვებიც. თითოეულ მათგანში ბევრი სიბრძნე და სასარგებლო თვისებაა გამოხატული. სიბრძნე და ღვთისმსახურების სარგებელი მარტო იმით არ შემოიფარგლება, რაც ჩვენ ზემოთ ჩამოვთვალეთ. ღვთისმსახურებებში დაფარულია უამრავი საიდუმლო, რომლებიც ჩვენთვის გაუგებარია. მათი ნაწილი დროთა განმავლობაში გაცხადდება, მაგრამ დიდი ნაწილი - მხოლოდ მომავალ ცხოვრებაში. უდავოა, როცა მუსლიმები ღვთისმსახურებას ასრულებენ, ისინი არ ფიქრობენ, რომ ამისგან მცირეოდენ ამქვეყნიურ სარგებელს მიიღებენ. ისინი ღვთისმსახურებას მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ასრულებენ. ჩამოთვლილი ღვთისმსახურების სასარგებლო მხარეა უზენაესის მიერ თავისი მონა-მსახურებისადმი წყალო-





ბის გამოხატვა. ამათი ცოდნა კი ადამიანს განსაკუთრებულ სურვილსა და აღფრთოვანებას აღუძრავს[173].

თუკი ჩვენ ყურადღებას მივაქცევთ ღვთისმსახურებას, რომელიც მოკლედ მიმოვიხილეთ შევნიშნავთ, რომ ისლამი ცხოვრების ყველა მხარეს მოიცავს. ისლამი არ არის რელიგია, რომლითაც შეიძლება შემოვიფარგლოთ ერთი დღით, ან განსაზღვრული დროით. ისლამი მოიცავს ცხოვრების ყველა მხარეს, დაწყებული დაბადებიდან და დამთავრებული სიკვდილით და ყოველივე იმასაც კი, რაც ადამიანს სიკვდილის შემდეგ მოელის. დოქტორი თიმოთი ჯანოტი ამბობს: „როცა მე ისლამი ავირჩიე, მივხვდი შემდეგს: ამ რელიგიამ თავის მიზნად დაისახა, რომ დედამიწის ყოველი ადგილი ღვთისმსახურების ადგილად გადაექცია. ალლაჰის ხსენებისთვის და მსახურებისთვის, ყოველდღიურ საზრუნავზე უარის თქმა და მონასტერში თავშესაფრის ძებნა არ არის აუცილებელი. ალლაჰის ხსენების უფრო იოლი გზა, რომლის შესრულებაც ყველას ყველგან შეუძლია, არის ნამაზის ლოცვა[174]“.

## III. ზოგიერთი აკრძალული ქმედება ისლამში და მათი ზიანი

ყოვლისშემძლე ღმერთმა ყურანში თავის მსახურებს ნება დართო, ესარგებლათ კარგი და სუფთა საგნებით და

173. თაყვანისცემით გამოხატული სარგებლის შესწავლისთვის იხილეთ: Osman Nûri Topbaş, İslâm Îmân İbadet, s. 192-418 (http:// www.islamicpublishings.net/images/book/ingilizce/ islamimanibadet_ing.pdf). Prof. Dr. Ömer Çelik, Dr. Mustafa Öztürk, Dr. Murat Kaya, Üsve-i Hasene, İstanbul 2003, I, 110-221 (www.usveihasene.com); Dr. Murat Kaya, Efendimiz’den r Hayat Ölçüleri, İstanbul 2008, s. 62-307.

174. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 15-16.





კიცხავს მათ, ვინც მის გაკეთებას კრძალავს. შემდეგ, მიუთითებს იმაზე, რომ ის არ კრძალავს ადამიანთათვის სასარგებლოს, არამედ შემოიღო დამაზიანებელი საგნებით სარგებლობის აკრძალვა, ბრძანა:

**„უთხრა: ღმერთმა ჩემმა მხოლოდ საზიზღრობები აკრძალა, როგორც აშკარა, ისე დაფარული, და ურჩობა და უსამართლო მძლავრობა...[175]".**

ცოდვები და აკრძალული ქმედებები შხამიანი ნივთიერებების მსგავსია, რომლებიც როგორც ფიზიკურად, ასევე სულიერად ადამიანებს ღუპავენ. ეშმაკი და ვნება აკრძალულ საგნებს ალამაზებენ და მშვენივრად და სასურველად აჩვენებენ. ამით მოტყუებული ხალხი კი ბოლოს და ბოლოს თავიანთ სულიერ ცხოვრებას ანადგურებენ. ცხოვრებაში ნებადართული საგნები გაცილებით მეტია და ისინი მეტად სასარგებლოა, რადგან მათი გამოყენების „საფუძვლად მიღებულია ნებადართულობა". თუკი არ არის ძლიერი მტკიცებულება ამა თუ იმ საგნის აკრძალვასთან დაკავშირებით, ის ჰალალად (ნებადართულად) ითვლება. ჰარამი (აკრძალული) საგნები კი ცხოვრებაში ძალიან ცოტაა, ისინი გამონაკლისს შეადგენს და შარიათის თვალსაზრისით აკრძალულია, ისლამი აკრძალული საგნების ალტერნატივას, ნებადართულ საგნებს, უფრო უკეთესად და სუფთად აჩვენებს. ადამიანებში გაუგებარია ერთი რამ: მართალია, ისინი ძალიან უფრთხილდებიან ნებადართულს, მაგრამ მიისწრაფვიან აკრძალულისკენ, რომელიც მკაცრად შემოფარგლული და განსაზღვრულია. უკიდურესი აუცილებლობის შემთხვევის გამო, რომელიც ცხოვრებაში გარემოებათა ცვლით, ძალდატანებითა და სახიფათო სიტუაციების წარმოშობითაა გამოწვეული, ზოგიერთი აკრძალვა შეიძლება დაარღვიო, მაგრამ ამის ნებართვა დროებითი ხასიათისაა და მხოლოდ იმ ვადით, რამდენსაც მოითხოვს ესა თუ

175. ელრაფი, 7/33.





ის სიტუაცია (გამოუვალი მდგომარეობა)[176]. არ არსებობს არავითარი ეჭვი, რომ აუცილებლობისა და საჭიროების განსაზღვრის დროს ყურადღებაში უფრო მეტად მიიღება რელიგიური და ობიექტური კრიტერიუმები, ვიდრე პირადი მოსაზრებები.

ისლამის მიერ აკრძალვების მიზანს წარმოადგენს ადამიანის დაცვა, როგორც ინდივიდუალური, ასევე სოციალური ხასიათის შეცდომებისა და გზააბნეულობისგან და კიდევ ის, რომ ადამიანები ცხოვრობდნენ მშვიდსა და წყნარ გარემოში და თავის დროზე ალლაჰის წინაშე სუფთა სინდისით წარსდგნენ. მაშასადამე, ერთი მხრივ, ისლამის აკრძალვები არის ბუნებრივი დადასტურება იმისა, რომ ისლამი გულმოწყალების რელიგიაა. მეორე მხრივ, კი იგი აკავშირებს ერთმანეთთან ილთიყადსა (რწმენის დაჯერება) და ზნეობრივ-სამართლებრივ ნორმებს და ქმნის ერთიან, ჰარმონიულ სისტემას. ისლამის მიერ წარმოდგენილი რელიგიური და ზნეობრივი პრინციპები დროდადრო იურიდიული სანქციებით მყარდება. ისლამის მიერ დადგენილი აკრძალვები შეიცავს ბევრ სიბრძნეს, რომელთაგანაც ზოგიერთი ჩვენთვის ცნობილია. აკრძალვების დაცვა, უპირველეს ყოვლისა, ალლაჰის მსახურის მიერ უზენაესის წინაშე ძალზე სერიოზული გამოცდის ჩაბარებაა. ამასთან ერთად რელიგიური აკრძალვების დაცვა ალლაჰის მონა-მსახურებს უზრუნველყოფს უამრავი სარგებლით როგორც ამქვეყნიურ, ასევე იმქვეყნიურ სამყაროში. ჩვენ ვთვლით, რომ საჭიროა რამდენიმე მაგალითის მოყვანა აკრძალულ ქმედებებსა და მათ ზიანზე, რათა ამ მხრივ ადამიანებისადმი ალლაჰის გულმოწყალეობა და სიკეთე ვაჩვენოთ.

176. ბაყარა, 2/173; მაიდე, 5/3.





## 1. მევახშეობა

ერთი შეხედვით მევახშეობა (ფულის პროცენტიანი ვალით გაცემა) მოჩანს, როგორც ხალხის დახმარება და მათი მდგომარეობის შემსუბუქება, სინამდვილეში კი ის ადამიანთა გამოუვალი მდგომარეობით სარგებლობის მიღებაა. აქ ლაპარაკია ადამიანის უფლებების ფეხქვეშ გათელვაზე. ეს საშინელი ჩირქგროვაა, რომელიც ეკონომიკას შიგნიდან ანგრევს და რელიგიურ გრძნობებსა და ზნეობას ანადგურებს. მევახშეობა მიზეზია იმისა, რომ მდიდრები კიდევ უფრო ძლიერები ხდებიან, ხოლო ღარიბები უფრო მეტად იჩაგრებიან. ამის შედეგად საზოგადოების ფენებს შორის არსებული სოციალური უფსკრული კიდევ უფრო ღრმავდება. ცნობილი ეკონომისტების განმარტებით, მაღალგანვითარებული ეკონომიკის საზოგადოება ის საზოგადოებაა, რომელსაც ინფლაცია და პროცენტული ფსონები ნულამდე დაჰყავს. მევახშეობის გავრცელებას მთელი რიგი ნეგატიური შედეგები მოაქვს. ის იწვევს ფასების ხელოვნურ ზრდას და ისეთი ზნეობრივი ფასეულობების დაკნინებას, როგორებიცაა; სოლიდარობა, სიყვარული, სათნოება და სიკეთე. მევახშეობა ხდება ეგოიზმისა და სიხარბის მიზეზი, ამძაფრებს მერკანტილისტურ გრძნობებს და გამორჩენისკენ მისწრაფებას. მევახშეობა ხელს უშლის ადამიანებს, პატიოსნად იმუშაონ და ხელი მიჰყონ წარმოებას. პროცენტების მონაგებით მცხოვრებლები ტოვებენ სასოფლო-სამეურნეო საქმიანობას, ხელოვნებას, ვაჭრობას და მხოლოდ ერთი საფიქრალი რჩებათ: ფულით ფულის გამომუშავება, რაც წარმოების შესუსტების ერთ-ერთი ფაქტორია. მევახშეობა არის კამათისა და განუწყვეტელი მტრობის მიზეზი. სახელშეკრულებო ურთიერთობების სახეებს შორის არ არის სხვა მსგავსი ურთიერთობა, რომელიც მევახშეობის მსგავსად მტრობასა და სიძულვილს უწყობდეს ხელს. მევახშეობის კიდევ ერთი უარყოფითი მხარეა ის, რომ ხალხი





მას ეჩვევა, ნარკომანიის მსგავსად დამოკიდებული ხდება და მისგან თავის დაღწევა აღარ შეუძლიათ. ზოგიერთებს მოსწონთ ყოველგვარი ძალისხმევის გარეშე ფულით ფულის შოვნა, მაგრამ ეს მოვლენა ნეგატიურად მოქმედებს როგორც ინდივიდებზე, ასევე მთელ საზოგადოებაზე. რადგანაც მევახშეობა ძირეულად ცვლის ყველა შრომით და ფინანსურ კავშირს, შეიძლება ამან ბოლოს ყველაფერი იმათ წინააღმდეგ შემოატრიალოს, ვინც პროცენტების ხარჯზე სარგებელს იღებდა. წმინდა ყურანი იტყობინება, რომ ალლაჰმა და მისმა შუამავალმა გამოუცხადეს ომი მათ, ვინც მევახშეობას ეწევა[177]. აიათში ნათქვამია: **„რომელნიც მევახშეობას ეწევიან, (აღდგომის დღეს) ვერ აღსდგებიან (სხვაგვარად), თუ არა ისე, როგორც აღსდგება ეშმაკის შეხებით გაგიჟებული[178]...“**

მუჰამმედი ﷺ იტყობინებოდა, რომ ბინძურ შემოსავლად ითვლებოდა მევახშეობით მიღებული სახსრები[179]. იმისთვის, რათა ასეთი საშინელი ცოდვისგან თავისი თემი შეეკავებინა, ალლაჰის შუამავალი ﷺ სწყევლიდა მათ, ვინც პროცენტით ფულს იღებდა, სწყევლიდა მოსამსახურეებს, რომლებიც ასრულებდნენ პროცენტიან გარიგებებს და მათ, ვინც მსგავსი გარიგებების მოწმე იყო. ის ამბობდა, რომ ცოდვიანობის თვალსაზრისით ყველა ეს ქმედება ერთმანეთის ტოლია[180].

177. ბაყარა,, 2/278-279. მევახშეობასთან ერთად მოიხსენიება კიდევ ერთი ქმედება, რომელსაც ალლაჰმა და მისმა შუამავალმა გამოუცხადეს ომი: ესაა ალლაჰის მეგობრებთან მტრობა (ბუხარი, რიქაქი, 38). გარდა ამ ორი ქმედებისა არცერთ ცოდვაზე არ გამოითქმებოდა ასეთი საშინელი მუქარები.
178. ბაყარა, 2/275.
179. იბნ აბუ შაიბა, 7/106; ვაქიდი, 3/1016; იბნ კასირ, ალ-ბიდაია, 5/13-14.
180. მუსლიმი, მუსაკათი, 105-106; ბუხარი, ბუიუ, 24, 25, 113; აბუ დავუდი, ბუიუ, 4/3333; თირმიზი, ბუიიუ, 2/1206; იბნ მაჯა, ტიჟარა, 58.





მიზეზი, რომლის გამოც მუჰამმედი ﷺ სწყევლიდა პროცენტიან ოპერაციებში მონაწილეებს, მდგომარეობს იმაში, რომ მას უნდოდა ნათლად და მკაფიოდ ჩვენება იმისა, რომ ისლამურ საზოგადოებაში მევახშეობის ადგილი არ არის და არავინ არ უნდა იყოს გარეული ასეთ საქმეში. ასე სურდა მათთვის სულმდაბლობისა და არეულობის ყველა გზა გადაეკეტა.

მევახშეობა - ყველა რელიგიის მიერ აკრძალული ქმედებაა, რადგან მისი ზიანი ყველასთვის ცხადია. ყურანის აიათები იტყობინება იმასაც, რომ მევახშეობა იუდეველებსაც ეკრძალებოდათ[181]. უკიდურესად მცდარი იქნება ის აზრი, რომ, თითქოს ჩვენს დროში უპროცენტოდ ეკონომიკა ვერ იარსებებს. ასეთი ეკონომიკა სავსებით შესაძლებელია და მასში წარმატებამიღწეული საზოგადოებები იარსებებს. ისლამი კატეგორიულად კრძალავს პროცენტების მიღებას და ალტერნატივის სახით გვირჩევს, ჩვენი კაპიტალი ერთიანი მუშაობით გავზარდოთ, რათა სარგებელი ყველამ ნახოს. აღსანიშნავია, რომ ისლამში წახალისებულია შესაძლებლობის ფარგლებში ფულის ვალად გაცემა და მძიმე მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანისთვის ფულის ვალად მიცემა მსხვერპლშეწირვაზე უკეთესად ითვლება. მეორე მხრივ, ზექათისა და მოწყალების გადახდის ვალდებულებით, ისლამი შესაძლებელს ხდის ეკონომიკური სტაბილურობისა და წესრიგის დამყარებას.

## 2. ალკოჰოლი და ნარკოტიკები

ალკოჰოლი და ნარკოტიკები - ადამიანის ბუნებისთვის სრულიად საწინააღმდეგო და მისი სხეულისთვის საზიანო ნივთიერებებია. ადამიანის ბუნების საფუძველი ხომ ისაა,

181. ნისა, 4/160-161.





რომ მუდმივად გონივრულად მოქმედებდეს და საკუთარ თავს ყოველთვის აკონტროლებდეს, ამიტომაც მიუღებელია, რომ ადამიანი უგონო მდგომარეობაში, უმოქმედობასა და გამაბრუებელ ნეტარებაში იმყოფება. საღი აზროვნებისა და ჯანმრთელობის გაუფრთხილებლობას ხშირ შემთხვევაში ადამიანი გამოუსწორებელ მდგომარეობამდე მიჰყავს. ამიტომაც გასაკიცხია ის, ვინც სპირტიანი სასმელებისა და ნარკოტიკული საშუალებების გამოყენებას ნორმალურად თვლის. ალკოჰოლი - როგორც ცალკეული ადამიანის, ასევე მთელი საზოგადოებების დაშლის მიზეზია. ალკოჰოლის გამოყენება ვნებს ადამიანის გონებას, ხოლო ყოველივე სასარგებლო და აუცილებელი, როგორც ამქვეყნიურ, ასევე იმქვეყნიურ ცხოვრებაში, მხოლოდ გონების საშუალებით მიიღწევა. როცა ადამიანს გონიერება ღალატობს, ის უშვებს წარმოუდგენელ შეცდომებს. როგორც ნაპერწკლის სპირტში მოხვედრისას ანთება სწრაფად იწყება, ასევე სწრაფად და ადვილად შეიძლება ცეცხლის ანთება იმ სულელისა და უმეცარის გონებაში, რომელიც ალკოჰოლზეა დამოკიდებული. ისეთი ნეგატიური მოვლენები, როგორიცაა; ალკოჰოლი და აზარტული თამაშები, ადამიანს ფიზიკურად და სულიერად აბრუებს და ეშმაკის, კაცობრიობის მუდმივი მტრის, ხელში აგდებს. სანამ ადამიანები ასეთი საქმეებისგან თავს შორს არ დაიჭერენ, ისინი გადარჩენას ვერასდროს შეძლებენ. ალკოჰოლისა და აზარტული თამაშების დახმარებით ეშმაკი ადამიანთა შორის მტრობასა და შფოთს აღვივებს, აიძულებს მათ, ერთმანეთის წინააღმდეგ გამოვიდნენ. ნამაზის შესრულების, ალლაჰის ხსენებისა და ღვთისმსახურებისგან თავშეკავებით ეშმაკი ადამიანებს იმქვეყნიურ სამყაროში აღარიბებს. წაგებული ადამიანი ახალი მოგების იმედით ისევ ექცევა თამაშის ჟინის ქვეშ და ეს ყველაფერი პიროვნული და სოციალური ხასიათის პრობლემების მიზეზი ხდება. მკითხაობის სახელით თაღლითები ადამიანებს ატყუებენ, თითქოსდა „ფარული სამყაროს“ ახალ ამ-





ბებს ატყობინებენ, რომლის შესახებაც, გარდა ალლაჰისა, არავინ არაფერი იცის. ისინი ატყუებენ საწყალ ადამიანებს, აკარგვინებენ ისეთ ფასეულ წყალობას, როგორიცაა გონება. როგორც ვხედავთ, ყველა ეს მავნე ჩვევა ადამიანის როგორც ამქვეყნიურ, ასევე იმქვეყნიურ ცხოვრებას ანგრევს. იმისთვის, რომ ორივე სამყაროში უბედურებისა და მარცხისგან გავთავისუფლდეთ, საჭიროა ყოველგვარი ცოდვების ჩადენას მოვერიდოთ, რომლებიც ალლაჰისგან აკრძალულია[182].

რუს პროფესორ რაჩინსკის ეკუთვნის შემდეგი დარიგება: „ბოთლში ჩამძვრალი ეშმაკი ელოდება თავის საათს და ალკოჰოლთან დამოკიდებულებით ართვამს ყველაფერს, რაც გააჩნიათ ადამიანებს, ის ართვამს უკანასკნელ პერანგს, შვილებს და პურის უკანასკნელ ნატეხსაც. გარდა ამისა, ბოთლში მყოფი ეშმაკი მის მიერ დამონებულ ადამიანებსა და მათი ოჯახის წევრებს ჯანმრთელობას, პატიოსნებას, სინდისს, სიხარულს, სიმშვიდესა და ბედნიერებას აკარგვინებს. ის, არა მარტო ართვამს ადამიანებს მუშაობისადმი მისწრაფებას, არამედ საკუთარ გამომუშავებულსაც აკარგვინებს. დასაფიქრებელია ის, თუ რამდენი ფინანსები ტყუილად იხარჯება სპირტიანი სასმელების საწარმოებლად, რამდენი პროდუქტი, სასმელი და შრომა იხარჯება ასეთნაირი ალკოჰოლური სასმელების წარმოებისთვის. ერთ ადგილას, რომ ის მილიარდობით კილოგრამი პური, ხილის ჩირი და ლეღვი შევკრიბოთ, რომლებსაც ადამიანები დაუფიქრებლად ალკოჰოლის ჭაობში ხარშავენ, მსოფლიოში არასდროს იქნებოდა შიმშილი და არც არასდროს მოიმატებდა პროდუქტებზე ფასი. ეს პროდუქტები, არა მარტო ხალხს ეყოფოდა, ის ცხოველთა გამოსაკვებადაც საკმარისი იქნებოდა. ბოთლში მჯდომი ეშმაკის ბიუჯეტის სიზუსტე უცნობია. ვინც ეშმაკს მიჰყვება, მიღებული ალკოჰოლის

182. მაიდე, 5/90-91.





გადასახადს დროულად იხდის, მაგრამ ეს ადამიანები ვერაფრით ვერ ახერხებენ ვალების მიცემას მევალეებზე, რადგან ეშმაკს იმათი ფული მიაქვს სწრაფად და სრულად. ამ ადამიანებს ფული თუ არ აქვთ, ისინი ან ქურდობენ, ან კლავენ, ან თავისთავსა და ოჯახის ღირსებას ჰყიდიან. ისინი გააკეთებენ ყველაფერს და ეშმაკს გადასახადს აუცილებლად გადაუხდიან. ალკოჰოლზე დამოკიდებულებით ათასობით გამოჩენილი ადამიანის სიცოცხლეა დაკარგული. ეს ადამიანები მუდმივად კარგავდნენ იმ ღირსებებს, რომლებსაც ფლობდნენ. ალკოჰოლურმა სასმელებმა შეურყიეს ჯანმრთელობა მილიონობით გამოჩენილ ადამიანს. როგორც შენობის აგებაა შეუძლებელი ნიადაგის სიცარიელეში, ასევე შეუძლებელია წესრიგის დამყარება და მშვიდი ცხოვრება იმ საზოგადოებაში, რომელშიც ალკოჰოლია გავრცელებული. ამიტომ, უპირველეს ყოვლისა, დიდი ძალისხმევაა საჭირო საზოგადოებრივი მდგომარეობის გამოსასწორებლად.[183]

მსოფლიო საერთაშორისო ჯანმრთელობის დაცვის ორგანიზაციის მოხსენების მიხედვით, ოცდაათ ქვეყანაში ჩატარებულმა გამოკვლევებმა აჩვენა, რომ დანაშაულის 85%-ის (60-70% საკუთარი ოჯახის წინააღმდეგ), 50% გაუპატიურების, 50% ძალადობის, 70% მეუღლეზე ძალადობის, სამუშაოს 60%-ის გაცდენისა და 40-50% სულიერი ავადმყოფობის მიზეზი ალკოჰოლია. ალკოჰოლზე დამოკიდებულ ოჯახებში დაბადებული ბავშვების 90%-ში შეინიშნება გონებრივი და ფსიქოლოგიური დარღვევები. 35%-ით იზრდება იმის ალბათობა, რომ ქალებს, რომლებიც სპირტიან სასმელებს იყენებენ, არასრულად განვითარებული შვილები გაუჩნდებათ, ამის მიზეზი ისაა, რომ ალკოჰოლი ეწინააღმდეგება ნაყოფის ზრდას, ასევე ბავშვის დაბადების შემდგომ განვითარებას. დედის მიერ ალკოჰოლის გამოყენება ასევე არის ბავშვის გონებრივი არასრულფასოვნების, ფიზიკური

183. Grigory Petrov, İdeal Öğretmen, İstanbul 2005, s. 48-52.





განვითარების დაბრკოლებისა და ადამიანებთან ურთიერთობის პრობლემების მიზეზი. როცა ოჯახებში ბავშვები მუდმივი კამათისა და ძალადობის ატმოსფეროში იზრდებიან, იზრდება ფსიქოლოგიური მოშლილობის ალბათობა და ჩნდება გარშემომყოფებთან ურთიერთობის პრობლემები, რის გამოც ასეთი ბავშვები იშვიათად, რომ სკოლასა და ცხოვრებაში ჩვეულებრივად ასწრებდნენ.[184]

ინგლისის მთავრობის ოფიციალური მოხსენების თანახმად, კამათებმა, ტრავმებმა, საავადმყოფო ხარჯებმა და სხვა გარემოებებმა, რომელთა მიზეზიც ალკოჰოლია, ერთ წელიწადში ინგლისის ეკონომიკას 20 მილიარდი სტერლინგის (დაახლოებით 30 მილიარდი დოლარი)[185] ზარალი მიაყენა.

მუჰამმედი ﷺ ადამიანებს აფრთხილებდა:

*„არავითარ შემთხვევაში არ დალიოთ სპირტიანი სასმელები, ვინაიდან ესაა ყოველგვარი სისულელისა და ზიანის გასაღები“[186].*

*„თუგინდ მცირეოდენი ნაწილი იმისა, რაც დათრობას იწვევს, აკრძალულია“[187].*

ამიტომ არ ღირს თავის მოტყუება თქმით: „არა უშავს, თუკი ცოტას დავლევ, მთავარია არ დავთვრე.“ რადგანაც სპირტიანი სასმელების გამოყენებამ ყველა დაშვებულ ნორმას გადააჭარბა, მეცნიერი მედიკოსები მუდმივად აფრთხილებდნენ ინგლისის მთავრობას, ურჩევდნენ, მიეღოთ ყველა შესაძლებელი ზომა, რათა ალკოჰოლის მოხმარება შეეჩერებინათ. სახელმწიფო ანგარიშებში აქცენტი კეთდება მავნებლობაზე, რომელსაც ალკოჰოლი ადამიანის

184. Musa Tosun, "İçki" mad., Diyanet İslâm Ansiklopedisi, XXI, 463.
185. The Guardian, Saturday March 27 2004, "Sobering thoughts about a claim", Sean COUGHAN.
186. იბნ მაჯა, აშრიბა, 1.
187. აბუ დავუდი, აშრიბა, 5/3681; თირმიზი, აშრიბა, 3/1865.





ჯანმრთელობასა და ქვეყნის ეკონომიკას აყენებს. ამჟამად მიმდინარეობს კამპანია ალკოჰოლის გაყიდვასთან დაკავშირებული წესების გამკაცრებაზე. მიღებულ ზომებს შორის შეგვიძლია დავასახელოთ მაღაზიების მუშაობის დროის შემცირება, ალკოჰოლური სასმელების ვიტრინებიდან მოცილების დაწესება, ალკოჰოლის პროდუქციასთან დაკავშირებული სხვადასხვა სარეკლამო აქციების ჩატარება.

ჭეშმარიტებაა ის, რომ თუკი რაღაც ნივთიერების დიდი რაოდენობა ადამიანს ათრობს, ესე იგი ამ ნივთიერების მცირე რაოდენობაც აკრძალულია. ცოდვებისკენ მიმავალი ყველა გზის გადაკეტვით ისლამს სურს, ცოდვას ყველაზე საუკეთესო სახით წინ აღუდგეს. თეორიული გადაწყვეტილებები, რომლებიც ცხოვრებისეულ პრაქტიკას არ შეესაბამება, ციხესიმაგრეებს ვერ იღებს. იმისათვის, რომ შეაკავოს ადამიანი, ისლამი დიდი სიბრძნით ადგენს აკრძალვებს და მათ, ვინც ამ აკრძალვებს არღვევს, ყველაზე სასტიკ სასჯელს უწესებს. ეს გვიჩვენებს, თუ რამდენად დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ჩვენი რელიგია ადამიანს და რამდენად უსაზღვრო გულმოწყალეობასა და სიკეთეს იჩენს მისდამი.

## 3. მრუშობა

**მრუშობა** – ესაა ცოდვა, რომელსაც უძველესი დროიდან ადამიანის გონება, ყველა ზნეობრივი და სამართლებრივი სისტემა, ყველა ღვთაებრივი რელიგია ერთ-ერთ ყველაზე დიდ საზიზღრობად თვლიდა. მრუშობა არის შთამომავლობის არევის, ოჯახის დაცემის, მტრობის, მეგობრული და მეზობლური კავშირების დარღვევის, საზოგადოების სულიერი და ზნეობრივი ფასეულობების განადგურების მიზეზი. ადამიანის სხეულით ტკბობის ტყვედ გადაქცევით მრუშობა სირცხვილსა და ღირსებას ფეხქვეშ თელავს. გარყვნილე-





ბა არის ქალებით ვაჭრობის გავრცელების, მათი როგორც საარსებო საშუალებად გამოყენებისა და მაჭანკლების გაჩენის მიზეზი. ის ანადგურებს ქალის, როგორც დედის, საპატიო როლს და აკარგვინებს მას ღირსებას. მეორე მხრივ, ცნობილია, რომ მრუშობა ადამიანის ჯანმრთელობას მნიშვნელოვნად აზარალებს. მრუშ პირთა შორის გავრცელებულია ვენერიული დაავადებები, იმპოტენცია და სხვა. მრუშობის შედეგად ხშირად ისეთი მომაკვდინებელი სნეულებით ავადდებიან, როგორიცაა შიდსი, რომლის განკურნვის საშუალებებიც ამ დრომდე არ შესწავლილა.

უზენაეს ალლაჰს, რომელსაც უყვარს თავისი მსახურები, არავითარ შემთხვევაში არ სურს, რომ ისინი მსგავს სისაძაგლეს ჩადიოდნენ. ამიტომ აკრძალულია არა მარტო მრუშობა, არამედ მასთან მიახლოებაც კი: **„...და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც...“**[188]

**„და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გზაა.“**[189]

ამ ღვთაებრივი ბრძანებების თანახმად, არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება მასთან მიახლოება, რადგანაც იგი მრუშობისთვის ნიადაგს ამზადებს. იმაზე, თუ რამდენად საზიანოა სულისთვის აკრძალულზე შეხედვა, მუჰამმედმა ﷺ ბრძანა:

„აკრძალულზე შეხედვა - ესაა ეშმაკის ერთ-ერთი შხამიანი ისარი. ამასთან, ვინც ალლაჰის წინაშე შიშის გამო აკრძალულზე შეხედვას თავს დაანებებს, ალლაჰი მას რწმენით (იმანით) შეუცვლის და ადამიანი დაუყოვნებლივ იგრძნობს ამ რწმენის სიტკბოს თავის გულში.“[190]

ამიტომ, ისლამი - უპირველეს ყოვლისა, მოითხოვს, რომ მამაკაცები და ქალები რელიგიურობის შესაბამისად იცვა-

188. ენლამი, 6/151.

189. ისრა, 17/32.

190. ხაკიმი,, 4/349/7875; ხაისამი, 8/63.





მდნენ; ერიდებოდნენ საპირისპირო სქესის პროვოცირებას; უცნობი მამაკაცები და ქალები არ რჩებოდნენ მარტო. ყველაფერი ეს მიმართულია საზოგადოებაში უმსგავსოებისა და აღვირახსნილობის საწინააღმდეგო გაფრთხილებად. ისლამი კიცხავს სხვათა აღმგზნებ სიტყვებს, დაჟინებულ მზერას, სხეულით ახლო ურთიერთობებსა და უზნეო ქმედებებს, რომელთაც ადამიანების ძალაუნებურად მრუშობამდე მიყვანა შეუძლიათ. ისლამი - ავალდებულებს მშობლებსა და საზოგადოებას, შვილები სწორად აღზარდონ, არ გადადონ ახალგაზრდების ქორწინება, რომლებმაც ზრდასრულობას მიაღწიეს, გაუადვილონ დაქორწინების პროცესი და რელიგიურ და ზნეობრივ ფასეულობებს მხარი დაუჭირონ. როგორც აქედან ჩანს, ისლამის მიზანი მარტო დამნაშავეთა დასჯა არ არის, არამედ დანაშაულის ხელშემწყობი გარემოს ჩამოყალიბების წინააღმდეგობა, ადამიანთა ცხოვრებისთვის მშვიდობიანი და უსაფრთხო გარემოს უზრუნველყოფაა. ესე იგი ისლამი გამოდის არა პრინციპით „ცოდვის დასასჯელად“, არამედ უფრო მეტად ეფუძნება წესს: „ნუ მივცემთ ცოდვის ჩადენის შესაძლებლობას“. ცნობილია, რომ ისლამის ისტორიაში მრუშობის გამო დასჯის შემთხვევები ძალიან იშვიათია. მეორე მხრივ, უზენაესი ალლაჰი ადამიანებს გასაფრთხილებლად სხვადასხვაგვარ უბედურებებს უგზავნის. ასე სურს მას ცოდვილები კიდევ უფრო მეტი ზიანისა და მუდმივი წამებისგან დაიცვას და მრუშებს ზოგჯერ უბედურებას უგზავნის. ამის შესახებ მუჰამმედი ﷺ გვამცნობს შემდეგს:

*„როცა რომელიღაც ხალხს შორის მრუშობა და გარყვნილება ვრცელდება, როცა ამ ცოდვების ღიად ჩადენას იწყებენ, ამ ხალხში აუცილებლად შავი ჭირი და სხვა დაავადებები ვრცელდება, რომლებიც უწინდელი ხალხისთვის ცნობილი არ იყო.“*[191]

191. იბნ მაჯა, ფიტანი, 22; ხაკიმი, 4/583/8623.





მრუშობა, რომელსაც ამ სამყაროში ამდენი უბედურება მოაქვს, საიქიოში დამცირებასა და ტანჯვით დასჯას ემსახურება. მუჰამმედი ﷺ ყვებოდა:

*„ამ ღამით მე ორი ადამიანი მესიზმრა (ჯებრაილი და მიქაილი). მათ წამომაყენეს და მითხრეს: „წავიდეთ!“ მე მათ მივყევი. მიმიყვანეს მშენებლობამდე, რომელიც ღუმელს ჰგავდა. იქიდან სასოწარკვეთილი ყვირილი და ოხვრა ისმოდა, რომელიც ერთმანეთში არეული იყო. ჩვენ გავიგეთ, რომ შიგნით შიშველი მამაკაცები და ქალები იყვნენ. როცა მათ ქვეშ ალი აინთებოდა, ისინი ყვირილს და კვნესას იწყებდნენ. მე ვკითხე ანგელოზებს ამ ადამიანებზე. მათ მე მითხრეს: ესენი არიან მამაკაცები და ქალები, რომლებიც მრუშობას ჩადიოდნენ!“*[192]

ჰომოსექსუალიზმი და ლესბოსელობა უკიდურესად საზიზღარი ქმედებებია. როგორც მრუშობა, ისინიც დიდ ცოდვად ითვლება. გონიერმა ადამიანებმა მშვენივრად იციან, თუ რამდენად საძაგელი და საზიანოა ისინი. გარდა ჩამოთვლილებისა, ისლამი კატეგორიულად კრძალავს ისეთ ცოდვებს, რომლებსაც უამრავი ფაქტორის გათვალისწინებით კაცობრიობისთვის ზიანი მოაქვს. მაგალითად ადამიანის მკვლელობა, ჯადოქრობა, მშობლების დაუმორჩილებლობა, ობლების ქონების ხელყოფა, მოწინააღმდეგესთან ომის დროს ბრძოლის ველიდან გაქცევა, სიცრუე, შევიწროება, ზურგსუკან ბილწსიტყვაობა, ცილისწამება, ქურდობა.[193]

192. ბუხარი, თაბირი, 48; ჯანაიზი, 93; თირმიზი, რუია, 10/2295.
193. ბუხარი, შაჰადათი, 10; ვასაია, 23; მუსლიმი, ბირრ, 55, 56; აბუ დავუდი, ადაბი, 35/4875; ახმადი, 3/154, 135. უფრო დაწვრილებითი მონაცემებისთვის შეგიძლიათ მიმართოთ წიგნს - Dr. Murat Kaya, Efendimiz'den Hayat Ölçüleri, İstanbul 2007, s. 308-458.





# IV. გარემო, სისუფთავე და წყალი ისლამში

## 1. გარემო

უზენაესი ალლაჰი გვამცნობს, რომ ამ გარემოში ყველაფერი კაცობრიობისთვისაა გაჩენილი. იმისათვის, რომ ამ წყალობებისთვის მას მადლობა გადავუხადოთ, ყველაფერს იმ პასუხისმგებლობითა და შეგნებით უნდა მივუდგეთ, რომ ეს ყველაფერია ამანათია.[194]

გარემოს დაბინძურება, მისი დანგრევა და ბუნებრივი რესურსების გაფლანგვა სხვა არაფერია, გარდა უმადურობის გამოვლენისა, რომელიც ბოლოს ჩვენ საწინააღმდეგოდ შემობრუნდება. ყურანი გვამცნობს:

**„გამოიკვეთა უკეთურება ხმელეთზე და ზღვაში იმის გამო, რაც მოიხვეჭეს ადამიანთა ხელებმა, რათა აწიოს მათ ნაწილი იმისა, რაც ჩაიდინეს, ეგების უკუმოიქცნენ!“**[195]

**„და ზეცაც, რომელიც აღმართა. და განათავსა სასწორი, რომ არ გადახდეთ წონაში.“**[196] მაგრამ ხალხმა ყურად არ იღო გაფრთხილება და ახლა იმის ნაყოფს იმკის, რაც საკუთარი ხელით დათესა.

მუსლიმი თავის სიმშვიდესა და თავისი სულის სილამაზეს გადაადებს ბუნებას, ადამიანებს, ცხოველებს, მცენარეებს და არაცოცხალ საგნებსაც კი. ის ცდილობს, არცერთ არსებას არ აწყენინოს. ერთხელ შუამავლის ﷺ წინ დამკრძალავმა პროცესიამ ჩაიარა. მან შენიშნა:

194. დროებით შესანახად მიბარებული ნივთი.
195. რუმი, 30/41.
196. რაჰმანი, 55/7-8.





- ამას სიმშვიდე მოუპოვებია, ანდაც თავისთავისგან განთავისუფლებულა.

საჰაბებმა (თანამედროვეები) ჰკითხეს:

- ო, ალლაჰის შუამავალო! რა გქონდათ მხედველობაში, როცა თქვით: „ამას სიმშვიდე მოუპოვებია, ანდაც თავისთავისგან განთავისუფლებულა?“

მუჰამმედმა ﷺ განმარტა:

- *როცა მორწმუნე მონა-მსახური კვდება, ის ამქვეყნიური ზრუნვისა და პრობლემების შემდეგ სიმშვიდის მოპოვებით ალლაჰის წყალობას იმსახურებს. ხოლო როცა ცოდვილი კვდება, მისი ბოროტების მოცილებით ადამიანები, მცენარეები და ცხოველები სიმშვიდეს ჰპოვებენ*[197].

**„და თქვეს: მოწყალემ შვილი დაიდგინაო. ვფიცავ, საშინელი სიბილწე თქვით თქვენ! ლამისაა ცანი გაიპონ ამისგან, მიწა დასკდეს და მთები ჩამოიშალოს. იმის გამო, რომ მიაწერეს მოწყალეს ძე! და არ შეშვენის მოწყალეს, რომ დაიდგინოს შვილი! თითოეული, ვინც ცასა და დედამიწაზეა მოწყალესთან მხოლოდ მონა-მსახურის სახით წარსდგება**[198]**.“**

ადამიანი ყველგან და ყოველთვის უნდა მოერიდოს ყველაფერს იმას, რაც ადამიანებს უხერხულობაში აგდებს. სადაც ჩვენ ვცხოვრობთ, იმ ქალაქის, დაბის, სოფლის ჰაერისა და ბუნების დაბინძურება, ნაგვის დაყრა ადამიანის სახეს არ შეეფერება. ჩვენ ყურადღებაში უნდა მივიღოთ როგორც ჩვენი, ასევე სხვისი ინტერესები. მუსლიმები ფიქრობენ იმაზე, რომ დედამიწის დაბინძურება პრობლემებს შეუქმნის სხვა ხალხებს და ბუნების სიმშვენიერეს წაბილწავს. ამიტომ რწმენისა და სრულყოფილების ნიშნად შემდეგი წესების შესრულებას თვლიან საჭიროდ: ნუ დაყრით მზესუმზირის ნაფცქვენს, კაკლის ნაჭუჭს, ბოთლებს, კონსერვის ქილებს,

197. ბუხარი, რიქაქი, 42; ნასაი, ჯანაიზ, 48; ახმადი, V, 296, 302, 304.
198. მარიამი, 19/88-93 (ბაიხაკი, შუაბი,1/453; თაბარანი, ქაბირი, 9/103).





ქაღალდსა და პაკეტებს ქუჩაში და ნუ დატოვებთ დასვენების ადგილას საკვების ნარჩენებს. მუჰამმედი ﷺ თვლიდა, რომ გზიდან ხელისშემშლელი ერთი ტოტის ან ეკლის მოშორება რწმენის ნიშანიაო.[199] ის გვამცნობდა, რომ ალლაჰს არ უყვარს ის, ვინც ადამიანებს ტკივილის აყენებს.

მუაზ ბინ ანასი (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობს: „ჩვენ შუამავალთან ერთად ლაშქრობაში ვიყავით. სახიფათო ადგილას გზაზე ჯარისკაცები შემჭიდროვდნენ და გზა გადაკეტეს. მუჰამმედმა ﷺ მათთან ერთი თანამიმდევარი გაგზავნა და უბრძანა, ჯარისკაცებს შორის ასეთი განცხადება გაეკეთებინა: „ვინც ადგილს შეავიწროებს და გზას გადაკეტავს (ანდაც მორწმუნეს უხერხულობას შეუქმნის), მას ჯიჰადი არ აქვს (ე.ი. ჯიჰადი არ მიიღება)[200]!“

მოცემულ შემთხვევაში ალლაჰის შუამავალმა ﷺ ხალხს გამოუცხადა, რომ მიწის ნაკვეთის შევიწროება და გზის გადაკეტვა მისი უკიდურესი აუცილებლობის გარეშე, ალლაჰის მონა-მსახურებისთვის უხერხულობის მიყენება ცოდვაა და ისინი, ვინც ასეთი სახით იქცევიან, მადლს (ალლაჰის ჯილდოს) დაკარგავენ. ამის გათვალისწინებით, ასეთ საქციელს, რომლებიც ხალხს უხერხულობას უქმნის, უნდა მოვერიდოთ, ნაგავი ნებისმიერ ადგილას არ უნდა დავყაროთ, ქუჩაში არ გადავაფურთხოთ, მანქანა აკრძალულ ადგილას არ უნდა გავაჩეროთ, გასავლელი ადგილები საგნებით არ გადავკეტოთ და გამვლელებს ხელი არ უნდა შევუშალოთ. სხვა ჰადისში მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„მოერიდეთ ნამაზის გზაში შესრულებას და ვიწრო ადგილებზე შეჩერებას, ეს ადგილები ხომ ისეთია, რომელსაც გველები და ველური ცხოველები კვეთენ. მოერიდეთ გზე-*

199. მუსლიმი, იმანი, 58.
200. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 88/2629; ახმადი, 3/441.





*ბზე ბუნებრივი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას, რადგან ასეთი ქმედებები ადამიანს თავს წყევლას წაჰკიდებდა".*[201]

*„მოერიდეთ სამი სახის ქმედების ჩადენას, რომელთა გამოც თქვენ შეგიძლიათ წყევლა დაიმსახუროთ: წყაროს გვერდით, შუაგზასა და ჩრდილიან ადგილებში, სადაც ხალხი ისვენებს, ბუნებრივი მოთხოვნილების დაკმაყოფილებას".*[202]

შუამავლის ﷺ ამ დიდებული დარიგებიდან ჩანს, რომ ის არა მარტო ადამიანს აღიქვამდა, არამედ მთელ ბუნებას როგორც ერთ მთლიანს. თანაც ალლაჰის შუამავალი ცდილობდა ეს ჰარმონია შეენარჩუნებინა მოკრძალებით და გარემოსა და ველური ბუნების დაცვაზე ყურადღებით ეზრუნა.

მუსლიმები ცდილობდნენ, არა მარტო ადამიანებისთვის არ შეექმნათ პრობლემური გარემო, არამედ სხვა ცოცხალი არსებებისთვისაც, მათ ისე ეპყრობოდნენ, როგორც ალლაჰის ქმნილებებს. ცნობილი ფრანგი მწერალი მონტენი წერდა: „თურქმა მუსლიმებმა ცხოველებისთვისაც კი ვაქფები[203] და საავადმყოფოები დააწესეს." ფრანგი ადვოკატი, გუირი, რომელიც XVII საუკუნეში ოსმალეთის იმპერიაში მოგზაურობდა, ყვებოდა, რომ სირიაში არსებობდა საავადმყოფოები, სადაც ავადმყოფ ძაღლებსა და კატებს მკურნალობდნენ. ასეთ ვაქფებთან დაკავშირებით პროფესორი სიბაი გადმოგვცემს: „უწინდელი ვაქფების ტრადიციების თანახმად, გამოყოფილი იყო სპეციალური ადგილები ავადმყოფი ცხოველების სამკურნალოდ. ძველ დროს „მწვანე მდელო" (ახლა ეს ადგილი დამასკოშია და საქალაქო სტადიონია) გამოყოფილი იყო და გამოიყენებოდა ავადმყოფი ცხოველების სამწყემსავად, რომლებიც უპატრონოდ და უსაქმლოდ იყვნენ დარჩენილი.

201. ახმადი, 3/305, 381.

202. აბუ დავუდი, თახარათი, 14/26; იბნ მაჯა, თახარათი, 21.

203. საქველმოქმედო ფონდები.





ეს ცხოველები სიკვდილამდე იქ რჩებოდნენ. სირიის ვაქფებს შორის იყო ისეთებიც, სადაც კატებს კვებავდნენ. ასობით კატა, საკვების მოპოვების ზრუნვას მოკლებული, ამ ადგილების სიმბოლო იყო". ისლამი, რომელიც ცოცხალ არსებებს ასეთ ფასს ადებს, ხეებსა და მწვანე ნარგავებსაც დიდ ყურადღებას უთმობს. მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

„თუგინდ განკითხვის დღე დგებოდეს, ხოლო თქვენ ხელში ყლორტი გეჭიროთ, თუკი მის დარგვას განკითხვის დღემდე შეძლებთ, გააკეთეთ ეს!"[204]

აბუ დერდა (ალლაჰმა დალოცოს), ერთ-ერთი ცნობილი საჰაბე, ხეებს რგავდა. ვიღაც მივიდა მასთან და თავისი გაკვირვება დაუფარავად ჰკითხა:

- შენ, მუჰამმედის ﷺ მეგობარი ხარ და ხეებს რგავ?

აბუ დერდამ (ალლაჰმა დალოცოს) მას შემდეგი პასუხი გასცა:

- შესდექ, ნუ ჩქარობ ასეთი დასკვნების გამოტანას ჩემთან დაკავშირებით. მე მოვისმინე, თუ რას ამბობდა ალლაჰის შუამავალი ﷺ:

„თუკი ადამიანი ხეს დარგავს და მის ნაყოფს ადამიანი, ან ალლაჰის სხვა გაჩენილთაგანი შეჭამს, ეს იმ ადამიანის სადაყად (წყალობად) ჩაითვლება, ვინც ის დარგო."[205]

შუამავალი ﷺ ასევე ამბობდა:

„თუკი ვინმე არაბულ ალუბალს მოჭრის (საჭიროების გარეშე), ალლაჰი მას თავს ჯოჯოხეთამდე დაუგრძელებს."[206]

„დედამიწაზე არ არსებობს მცენარე, რომელსაც ფრთებგაშლილი ანგელოზი არ იცავდეს და ეს მოსავლის აღებამდე

204. ახმადი, 3/183.
205. ახმადი, 6/444; მუსლიმი, მუსაქათი, 7.
206. აბუ დავუდი, ადაბი, 158-159.





გრძელდება. ვინმე თუ ამ მცენარეს გათელავს, ანგელოზი მას წყევლას დაუწყებს.“[207]

მექასთან ერთად ნაკრძალ რაიონებად მედინასა და ტაიფის გამოცხადების შემდეგ მუჰამმედმა ﷺ იქ ხეების მოჭრა, მწვანე საფარის განადგურება და ცხოველებზე ნადირობა აკრძალა.[208] ამასთან მან თქვა:

„ალლაჰის შუამავლის დაცვის ქვეშ მყოფი ხეების მოჭრა და მათი წკეპლად გამოყენება აკრძალულია, მაგრამ თუკი ცხოველების გამოკვებაა საჭირო, შეიძლება ხეების მსუბუქად შერხევა, რომ ფოთლები დაცვივდეს“.[209]

საძოვრებთან დაკავშირებით, რომლებიც ბანი ხარისის ეკუთვნოდა, მან შემდეგი რამ თქვა: „ვინც აქ ერთ ხეს მოჭრის, მაშინვე მის მაგივრად სხვა ხე დარგოს!“[210]

აბუ დუშუმ ალ-ჯუხანი თავისი მამის ნათქვამ შემდეგ სიტყვებს გადმოგვცემს, რომლებიც მას თავისი ბაბუისგან მოუსმენია: „ალლაჰის შუამავალმა ﷺ შენიშნა ბედუინი, რომელიც ჯოხით ხელში ხის ფოთლებს ბერტყავდა, რომ მის ცხოველებს ეჭამათ. მან ამხანაგებს უბრძანა:

- მოიყვანეთ ჩემთან ეს ბედუინი. მას ფრთხილად მოექეცით, არ შეაშინოთ ის!

როცა ბედუინი მასთან მიიყვანეს, მან უთხრა:

- ეი, ბედუინო, ჩამობერტყე ხეები არა ჯოხის დარტყმით, არამედ ხის მსუბუქი მიმორხევით.

207. ალი ალ-მუტტაქი, კანზი,, 3/905.

208. აბუ დავუდი, მანასიქი, 96; amidullah, İslam Peygamberi, İstanbul 2003, I, 500; Ali Rıza Temel, “İslam’a Göre İnsan Çevre İlişkisi”, İnsan ve Çevre, s. 77.

209. აბუ დავუდი, ჰაჯი, 95-96.

210. ბალაზური, ფუთუხულ ბულდანი, გვ. 17; İbrahim Canan, İslam ve Çevre Sağlığı, İstanbul 1987, s. 59-60.





მე ამდრომდე მიდგას თვალწინ ის ბედუინი, რომელსაც თავზე ხიდან ჩამობერტყილი ფოთლები ჰქონდა“.[211] მუჰამმედი ﷺ, ყოველი შესაძლებლობისას არიგებდა ადამიანებს, გაფრთხილებოდნენ გარემოსა და ბუნებას და შეენარჩუნებინათ მათი სიმშვენიერე. იგი, ასე ზრდიდა საზოგადოებას, რომელიც ყოველი ცოცხალი არსებისადმი პატივისცემას ამჟღავნებდა.“

ამის კიდევ ერთი დამადასტურებელი საბუთია ის საჯარო გამოსვლა, რომელიც პირველმა ხალიფა აბუ ბაქრმა (ალლაჰმა დალოცოს) სალაშქროდ მიმავალი ჯარის წინ წარმოთქვა: „ნუ გამოიჩენთ ვერაგობას, ნუ მოიპარავთ სამხედრო ნადავლს, ნუ ჩაიდენთ ბოროტებას, ნუ დაამახინჯებთ მტრის გვამებს[212], ნუ მოკლავთ ბავშვებს, მოხუცებსა და ქალებს! ნუ ამოძირკვავთ ფინიკის პალმებს და ნუ დაწვავთ მათ! ნუ მოჭრით ხილის ხეებს! ნუ დაკლავთ ცხვრებსა და ძროხებს, გარდა იმისა, რომლებიც თქვენ საკვებად გჭირდებათ! თუკი თქვენ შეხვდებით ადამიანებს, რომლებიც მონასტრებში არიან განდეგილები და ღვთისმსახურებას ეწევიან, მათ თავი დაანებეთ!“[213]

ამ ფაქტით გაკვირვებული კლოდ დე ბონეველი, რომელმაც მუსლიმების ეს ფაქიზი დამოკიდებულობა შენიშნა, დაუფარავად ამბობდა: „ოსმალეთის ქვეყანაში შეიძლება შეხვდე ადამიანებს, რომლებიც მზად არიან, ფული გაიღონ მსხვერპლად იმისთვის, რომ მუშებს ყოველდღიურად უნაყოფო ხეების მორწყვაში გადაუხადონ, რათა ისინი არ გახმეს“.

---

211. იბნულ ასირ, უსდულ გაბა, ბეირუთი, 1417, 6/378.
212. ლაპარაკია „მიუსლეზე“ - მტრის გვამების უვნებლობის წესზე, ისეთი ორგანოების მოკვეთაზე, როგორიცაა ყურები, ცხვირი და სხვა.
213. ბაიხაკი, ას-სუნანულ კუბრა, 9/85; ალი ალ-მუთთაქი, №30268; იბნ ასირ, ალ-ქამილ, 2/200.





## 2. სისუფთავე

სისუფთავის ნებისმიერ სახეს, როგორც ფიზიკურ, ასევე სულიერს, ისლამი წაახალისებს. ასევე ასწავლის, თუ როგორ უნდა გასუფთავდეს. უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:

**„...უეჭველად, ალლაჰს უყვარს განწმენდილები!“**[214]

მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„ალლაჰი სუფთაა და უყვარს სისუფთავე.“*[215]

ჩვენ ვხედავთ, რომ თავისი სიცოცხლის განმავლობაში შუამავალი ﷺ საერთოდ სისუფთავის დაცვას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. მაგალითად, როცა მეჩეთში მიდიოდა, ან სტუმრად ბრძანდებოდა, ან კიდევ ხალხის წინაშე გამოდიოდა, ყოველთვის ცდილობდა სუფთა და მოწესრიგებული ტანსაცმელი ჩაეცვა და სასიამოვნო სურნელება ჰქნოდა. ის ერიდებოდა ისეთი საკვების გამოყენებას, როგორიცაა ნიორი და ხახვი, რომელთა უსიამოვნო სუნიც გარშემომყოფებს უხერხულობას უქმნის. ისლამმა დაადგინა სისტემა, რომელიც დაფუძნებულია სისუფთავესა და სიწმინდეზე. მუჰამმედი ﷺ ამბობდა: „ *„სისუფთავე - რწმენის ნახევარიაო!“*[216] ამიტომ თითქმის ყველა, გამონაკლისის გარეშე, ჰადისის კრებული და ფიქჰის (ისლამის სამართალი) ნაშრომები იწყება სისუფთავისა და მისი დაცვის წესების დაწვრილებითი ახსნა-განმარტებით.

ისლამის ერთ-ერთი მთავარი მოთხოვნა ისაა, რომ ღვთისმსახურება სუფთა სხეულით შესრულდეს და მიუღებელია ის ღვთისმსახურება, რომლის დროსაც სხეულის ზოგიერთი ადგილი მოუწესრიგებელია. ამიტომაც დიდი ყურადღება ეთმობა ტუალეტში მოქცევის წესებს, რომლებიც აფრთხილებს ადამიანებს, რომ განავალი ტანსაცმელს არ

214. ბაყარა, 2/222.

215. თირმიზი, ადაბი, 41/2799.

216. მუსლიმი, თახარათი, 1.





მოხვდეს და დაიცვან „ისტიბრა“[217]. „ჭეშმარიტად, საფლავში სასჯელის უმეტესობა შარდის გამოა, მაშ, გასუფთავდით მისგან“ - ამის თქმით მუჰამმედი ﷺ მოითხოვდა, რომ მისი თემი ამ საკითხში მოწესრიგებული ყოფილიყო.[218]

ისლამი აწესებს, რომ მორწუნემ დღეში არანაკლებ ხუთჯერ უნდა შეასრულოს მცირე განბანვა (აბდესი), კერძოდ დაიბანოს პირი, ცხვირი, სახე, ყურები, თავი, კისერი და ფეხები, ე.ი. ორგანოები, რომლებიც ყველაზე მეტად ჭუჭყიანდება მიკრობებით. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა:

„ნამაზი სამოთხის გასაღებია, ხოლო ნამაზის გასაღები - სისუფთავე.“[219]

კიდევ ერთი საკითხი, რომელსაც მუჰამმედი ﷺ დიდ ყურადღებას აქცევდა, ესაა პირის ღრუს სისუფთავე.

ის ურჩევდა ადამიანებს, გამოეყენებინათ მისვაქი, განსაკუთრებით განბანვის შესრულების წინ.[220] მას სურდა, რომ მუსლიმებს ხელები როგორც ჭამის წინ, ასევე ჭამის შემდეგ, სუფთად დაებანათ.[221] ასევე მუჰამმედი ﷺ ადამიანებს ასწავლიდა სისუფთავისა და ჰიგიენისათვის აუცილებელ ისეთ წესებს, როგორიცაა: წინდაცვეთა, ფრჩხილების დაჭრა, იღლიების ქვემოდან თმის მოცილება, წვერისა და ულვაშების დამოკლება.[222]

217. მცირე მოთხოვნილების დაკმაყოფილების შემდეგ საჭიროა ცოტა გავლა, ჩახველება ან ცოტა ხნით მარცხენა მხარეს გადახრა, ფეხის განძრევა და ა.შ. მსგავს გასუფთავებას „ისტიბრა“ ჰქვია.

218. იბნ მაჯა, თახარათი, 26.

219. ახმადი, 3/340.

220. ბუხარი, ჯუმა, 8; თამანი, 9; საუმი, 27; მუსლიმი, თახარათი, 42. 233. თირმიზი, ათიმა, 39.

221. ბუხარი, ლიბასი, 63-64.

222. ხაისამი, 8/279-280.





მუჰამმედს ﷺ ყურადღების მიღმა არც ტანსაცმლის სისუფთავე და სიფაქიზე რჩებოდა. ამის მოწმე აბუ ყურსაფა გადმოგვცემს შემდეგს:

„მე, დედაჩემი და მამიდაჩემი შუამავალთან ბაიათისთვის (ფიცი) მივედით. როცა ჩვენ მისგან წამოვედით, დედამ და მამიდამ მითხრეს: „შვილო ჩემო, ჩვენ მისგვარი ადამიანი არ გვინახავს. ჩვენ არ ვიცნობთ არავის, ვინც გარეგნულად ასეთი მშვენიერი იყოს, ატარებდეს ასეთ სუფთა ტანისამოსს და ასე ტკბილად საუბრობდეს. როგორც ჩანს, მისი მადლიანი ბაგეები სინათლეს ასხივებს.“

ერთხელ მეჩეთში თმაწვერგაჩეჩილი ადამიანი შემოვიდა. ალლაჰის შუამავალმა მაშინვე მიუთითა მას, რომ წვერი და თმა მოეწესრიგებინა.[223]

ალლაჰის შუამავალს ﷺ არ უყვარდა, როცა ტანისამოსს უსიამოვნო სუნი ასდიოდა. ერთხელ, როცა იგრძნო, მოსასხამს შალისა და ოფლის სუნი ასდიოდა, მან მაშინვე გაიხადა. აიშა, რომელიც ამგვარი შემთხვევების მომსწრე არაერთხელ ყოფილა, გვამცნობს, რომ მუჰამმედს ﷺ სასიამოვნო სურნელი ძალიან უყვარდა.[224] ერთ ცნობილ ჰადისში ვკითხულობთ:

„ღამით ალლაჰის შუამავლის ﷺ ცნობა სასიამოვნო სუნით შეიძლებოდა.“[225]

საჰაბეები თავიანთი ფიზიკური შრომით შოულობდნენ ცხოვრებისთვის საჭირო სახსრებს. ისინი მუშაობდნენ პარასკევსაც, ნამაზის დადგომამდე, ხოლო როცა ნამაზის დრო მოახლოვდებოდა, საქმეს თავს ანებებდნენ და მეჩეთში მიდიოდნენ, ამიტომ იყო, რომ მათ ყოველთვის ოფლის სუნი ასდიოდათ. სწორედ ამ მოვლენის გამო მუჰამმედმა ﷺ ბრძანა:

223. მუვათთა, შაარ, 7; ბაიხაკი, შუაბი, 5/225.
224. აბუ დავუდი, ლიბასი, 19/4074.
225. დარიმი, მუქადდიმა, 10.





*„პარასკევს სრულად განიბანეთ!“*[226]

მუსლიმები მუდამ ზრუნავდნენ თავიანთი მიწების კეთილმოწყობისთვის, აშენებდნენ წყალსადენებს, არხებსა და საზოგადოებრივ აბანოებს, რათა სისუფთავე და წესრიგი ადვილად დაეცვათ.

მუსლიმების სახლები იმდენად სუფთა და მოწესრიგებული იყო, რომ ნამაზის ლოცვა ყველგან შეიძლებოდა. შიგნით ფეხსაცმელებით არავინ შედიოდა. მუსლიმებს არ ახასიათებდათ ცხოველების სახლში შენახვა. გამოჩენილი საჰაბე აბდულლაჰ ბინ მასუდი (ალლაჰმა დალოცოს) და ისლამის სხვა ცნობილი მეცნიერები მუსლიმებს ავალებდნენ, სახლები ყოველდღე დაეგავათ. ამიტომ მათ სახლებში ბეწვსაც კი ვერ იპოვიდით.[227] მუსლიმების სისუფთავესა და სიფაქიზეზე მ. დეტევენო წერდა შემდეგს: „მუსლიმები ეწევიან ჯანსალი ცხოვრების წესს და ავად ძალიან იშვიათად ხდებიან. მათ, თითქმის, არ სტკივდებათ თირკმლები, არ ემართებათ მძიმე დაავადებები, რომლებიც ძალზე გავრცელებულია სხვა ქვეყნებში და რომელთა სახელებიც ზოგჯერ მათთვის უცნობია. მე ვფიქრობ, რომ მუსლიმების მიერ ჯანმრთელობის ამგვარად შენარჩუნების მთავარი მიზეზი ხშირი ბანაობა და ზომიერი კვებაა. ისინი ცოტას ჭამენ. მათი საჭმელი ძალიან უბრალოა და არაა ისეთი გადატვირთული, როგორც სხვა ხალხებისა.“[228] ალლაჰის შუამავალი ﷺ კატეგორიულად კრძალავდა ხალხის თავშეყრის ადგილების, გზების, დასასვენებელი ადგილების, ხეების ჩრდილებისა და მოსაცდელი ადგილების დაბინძურებას.[229]

226. ბუხარი, ჯუმა, 16; ბუიუ, 15; მუსლიმი, ჯუმა, 6. 149
227. იბნ შაიბა, 5/264/25921-2.
228. Relation d’un Vogaye Fait au Levant, Paris 1665, s. 58.
229. აბუ დავუდი, თახარათი, 14/26; იბნ მაჯა, თახარათი, 21; ახმადი, 1/299; 3/305; ხაკიმი, 1/273/594.





როცა აბუ მუსა ალ-აშარი ქალაქ ბასრას უფროსის მოადგილედ დანიშნეს, მან თქვა; „მე თქვენ გამოგიგზავნეთ უმარ ბინ ხატაბი. მე თქვენ თქვენი ღმერთის წიგნსა და სუნნეთს შეგასწავლი და თქვენ გზებს გავწმენდ."[230] მუჰამმედი ﷺ მორწმუნეებს ურჩევდა, კარგად მოევლოთ ცხოველებისთვის და ეზრუნათ მათი სისუფთავისთვის, განსაკუთრებით ცხვრები და ბატკნები გაეთავისუფლებინათ ჭუჭყისა და მტვრისგან.[231] ისლამი განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს სალოცავი ადგილების სისუფთავეს. ჯაბირი (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობს:

„ერთხელ, როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ ჩვენს მეჩეთში შევიდა, შენიშნა ყიბლას მიმართულებით კედელზე ნაფურთხი, რომელიც ფინიკის პალმის ტოტით მოწმინდა, შემდეგ ჩვენკენ შემოტრიალდა და თქვა:

- მომიტანეთ ზაფრანა!

მაშინვე წამოდგა ახალგაზრდა კაცი ჩვენი უბნიდან, მიირბინა სახლში და სულმოუთქმელად მოარბენინა სურნელოვანი ზაფრანა. მუჰამმედმა ﷺ დააფრქვია ზაფრანა ტოტის ბოლოებს და ნაფურთხი ადგილი ასე გაწმინდა. ამის შემდეგ ჩვენს მეჩეთში ზაფრანის გამოყენება ტრადიციად დამკვიდრდა.[232]

## 3. წყალი

ჩვენი გარემოს არსებობისა და მისი სისუფთავის დაცვის ერთ-ერთ მთავარი და შეუცვლელი საშუალება წყალია. ამავე დროს წყალი ცოცხალი ორგანიზმებისთვის სიცოცხლის

230. დარიმი, მუქადდიმა, 46/566; იბნ აბუ შაიბა, მუსანაფი, 5/264/25923.
231. ხაისამი, 4/66-67.
232. მუსლიმი, ზუხდი, 74; მასაჯიდი, 52; ბაიხაკი, კუბრა, 1/255.





შენარჩუნების ერთერთი ძირითადი და აუცილებელი ფაქტორია. ყურანი გვამცნობს:

**„ალლაჰმა ყველა ცოცხალი არსება წყლისგან გააჩინა.“**[233]

მის მსახურებს რომ წყლით ესარგებლათ, ყოვლისშემძლე ალლაჰმა წყალს უამრავი თვისება მისცა. აი, ზოგიერთი მათგანი:

1) ქიმიური შემადგენლობით წყალთან ყველაზე ახლომდგომი ნივთიერებაა გოგირდწყალბადი (H2S), რომელიც მიუხედავად იმისა, რომ წყალზე ორჯერ მძიმეა, გაზია. გარდა ამისა, გოგირდწყალბადის აირი მხუთავი და მომწამვლელია. მაშასადამე, ალლაჰმა წყალი თავისი თვისებებით ადამიანისთვის სასარგებლოდ შექმნა.
2) მსგავსი ქიმიური ნაერთებისგან განსხვავებით წყალს აქვს საკმაო სიმკვრივე არამყარი სახით, ე.ი. ყინულის მდგომარეობა, ხოლო +4*C ტემპერატურაზე ასეთი სახით ტბებსა და მდინარეებში წყალი არა ფსკერიდან ზედაპირამდე, არამედ ზედაპირიდან ფსკერისკენ იყინება. ეს კი ცოცხალ არსებებს ყინულის ქვეშ გაყინვისგან იცავს.
3) წყლის გაყინვისა და დუღილის ტემპერატურა უფრო ხელსაყრელია ორგანული სიცოცხლისთვის.
4) წყალი ფლობს მრავალი ორგანული და არაორგანული ნივთიერების გახსნის თვისებას.[234]

წმინდა ყურანში ხშირად მოიხსენიება წყალი და გვამცნობს იმის შესახებ, თუ როგორ წარმოიქმნება წვიმა, თუ როგორ ცვივა წვიმის წვეთები განსაზღვრული ზომით. ასევე ლაპარაკია მიწისქვეშა და დაბინძურებულ წყლებ-

233. ნური, 24/45; ენბია, 21/30.
234. Doç. Dr. Şâkir Kocabaş, Kur’ân’da Yaratılış, s. 157.




ზე.[235] გამახვილებულია ყურადღება იმაზე, რომ ყველაფერი ეს ადამიანებისთვის არის უზარმაზარი წყალობა[236]. მუსლიმებმა წყლის ფასი ძალიან კარგად იციან და ამიტომაც მათ, ვინც წყალს მიართვამენ, ამგვარ ლოცვას აღუვლენენ: „ისე დაფასებულიყავი, როგორც წყალი!“ ისლამში წყლის მოხმარებას დიდი ყურადღება ექცევა. განსაკუთრებით პატივსაცემი და საპატიოა ვალდებულებაა ქააბას გარშემო მყოფ მომლოცველებისთვის წყლითა (ზემზემი) და შარბათით გამასპინძლება.

ჩვენი შუამავლის ﷺ ბიძა აბასი ტაიფში მევენახე იყო ისლამის მიღებამდე. და მას შემდეგ ის იქიდან ქიშმიშს ზიდავდა, მას ზემზემის წყალს ამატებდა და მომლოცველებს უმასპინძლდებოდა. მის შემდეგ ასევე იქცეოდნენ მისი შვილები და შვილისშვილები.[237] ერთხელ წყლისა და შარბათის დასარიგებელ ადგილას ალლაჰის შუამავალი ﷺ მივიდა და წყალი ითხოვა. აბასმა (ალლაჰმა დალოცოს) თავის შვილს უთხრა:

- ფადლ! მიდი დედასთან და შუამავალს ﷺ განსაკუთრებული სასმელი მოუტანე! - მაგრამ მუჰამმედი ﷺ მაშინვე შეეწინააღმდეგა:

- არა, მე ის წყალი მომეცი, რომელსაც ყველა სვამს!

წმინდა აბბასი (ალლაჰმა დალოცოს) მას არ დაეთანხმა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! მომლოცველები ხანდახან ამ წყალს ხელებით ეხებიან! -მაგრამ ჩვენი შუამავალი შეუდრეკელი იყო:

- იყოს, დამისხი მე დავლევ იქიდან, საიდანაც ყველა ადამიანი სვამს!

235. ნური, 24/4; ზუჰრუფი, 43/11; ზუმერი, 39/21; ვაყილეთი, 56/68-70; ნაზილათი, 79/31; ფურყანი, 25/48.
236. ელრაფი, 7/57; შურა, 42/28.
237. იბნ ხიშამი, 4/32; იბნ სად, 2/137; ვაყიდი, 2/838.





მან დალია წმინდა აბასის მიერ მიწოდებული სასმელი და ზემზემის ჭისკენ გაემართა. წმინდა აბბასის ოჯახის წევრები ჭიდან წყალს იღებდნენ და მომლოცველებს უმასპინძლდებოდნენ. მუჰამმედმა ﷺ ხუმრობით შესძახა:

- ეი, აბდულმუტალიბის შვილებო! ამოიღეთ, ამოიღეთ, თქვენ კეთილ საქმეს სჩადიხართ! შემდეგ კი დასძინა:

- მე რომ ვიცოდე, ადამიანები, რომლებიც ზღვასავით მოაწვებიან, არ დაიწყებენ ჩემს შემდეგ იმის გამეორებას, იმის გაკეთებას, რაც მე გავაკეთე, ჩამოვიდოდი აქლემიდან, მივიბამდი თოკს აი აქ (აქ მან მიანიშნა ხელით მხარზე) და დავიწყებდი წყლის ამოღებას ზუსტად ისევე, როგორც თქვენ აკეთებთ ამას![238]

უნდა გვიყვარდეს ადამიანები, ცხოველები, მცენარეები, გარემო და ბუნება. მათ კარგად უნდა ვექცეოდეთ, ერთი სიტყვით, ჩვენ უნდა გვიყვარდეს მთელი სამყარო და ამ სამყაროში ყველაფერს კარგად უნდა ვეპყრობოდეთ. აქ კი ღირს შევეხოთ სხვა საკითხსაც, სახელდობრ კი, ბუნებასთან, გარემოსა[239] და წყალთან სიფრთხილის გამოჩენას.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„...ჭამეთ და სვით, და არ გადახვიდეთ ზღვარს, უეჭველად მას არ უყვარს ზღვარგადასულნი.“**[240]

**„უეჭველად, მფლანგველები ეშმაკის ძმები არიან, ხოლო ეშმაკი უმადურია თავისი ღმერთის წინაშე.“**[241]

**„...და არ იყოთ მფლანგველნი. უეჭველად, მას არ უყვარს მფლანგველნი!“**[242]

238. ბუხარი, ხაჯი, 75.
239. İpek Durkal, "Allah'ın 99 Adı İle Oluşan Kristalleri Gösterecek", SABAH GAZATESİ GÜNAYDIN EKİ, 28.03.2009; http://arsiv.sabah.com.tr/2009/03/28/gny/ha ber,E64927875AE84F09B4896D9955C9BE15.html.
240. ეღრაფი, 7/31.
241. ისრა, 17/27.
242. ენღამი, 6/141.





მუჰამმედი ﷺ ამბობდა:

*„ჭამეთ, სვით, ჩაიცვით, გაეცით მოწყალება, მაგრამ არ ჩავარდეთ მფლანგველობასა და სიამაყეში.“*[243]

განსაკუთრებით არ შეიძლება წყლის უყაირათოდ ხარჯვა. ერთხელ მუჰამმედმა ﷺ საჰაბეს (ალლაჰმა დალოცოს) ბაღში შეიხედა, რომელიც ამ დროს ნამაზისთვის განბანვას ასრულებდა და ძალიან ბევრ წყალს ხარჯავდა. მუჰამმედმა ﷺ მას უთხრა:

- ეს რაა, თუ არა მფლანგველობა?

სადმა (ალლაჰმა დალოცოს) მას ჰკითხა:

- მცირე განბანვის დროს წყლის გამოყენება განა მფლანგველობაა?

მუჰამმედმა ﷺ მას აუხსნა:

- დიახ! თუ გინდ შენ მდინარის პირას იყო, მაინც არ უნდა დახარჯო წყალი უზომოდ.[244]

თუკი მიუღებელია წყლის უზომოდ გამოყენება მცირე განბანვის, ესე იგი ალლაჰის ღვთისმსახურების შესრულებისას, მითუმეტეს მიუღებელია იგი სხვა ცხოვრებისეული შემთხვევების დროს.



243. ბუხარი, ლიბასი, 1; იბნ მაჯა, ლიბასი, 23.

244. იბნი მაჯე, ტახარა





*ნაწილი მესამე*

# წმინდა ყურანი

## 1. აიათების გარდმოვლენა და ჩაწერა

წმინდა ყურანი დედამიწაზე გარდმოვლენილი ყველაზე ბოლო ღვთაებრივი წიგნია. უზენაესმა ალლაჰმა ყურანი ერთიანად კიარა, არამედ უდიდესი ზომიერებით, თანმიმდევრობითა და მცირე ნაწილებად გარდმოავლინა. მან ხალხს უდიდესი სარგებელი მოუტანა და მათ ცხოვრებას მნიშვნელოვანი ჰარმონიულობა შეჰმატა. როგორც კი გარდმოვლინდებოდა ზეშთაგონება, მუჰამმედი ﷺ ცდილობდა, აიათები ჯებრაილთან ერთად მყისიერად წაეკითხა, რათა უშეცდომოთ გადაეცა ხალხისთვის. ამის შესახებ შემდეგ აიათშია ნათქვამი:

**„ჭეშმარიტი მეუფე უზენაესი ალლაჰია! ნუ იჩქარებ ყურანის კითხვას (აიათისას), სანამ არ დასრულდება შენთვის მისი ზეშთაგონება და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა!“**[245]

245. ტაჰა, 20/114.





**„არ დაძრა მისით ენა შენი, რათა დააჩქარო იგი! უეჭველად, ჩვენზეა მისი შეკრება და წაკითხვა. მაშ, როცა ვკითხულობთ მას, მაშინ აჰყევი მის კითხვას!“**[246]

მას შემდეგ, როცა ჯებრაილი მოდიოდა, მუჰამმედი ﷺ დუმდა და როგორც კი ჯებრაილი ზეშთაგონებას სრულად გადასცემდა, აღმოჩნდებოდა, რომ შუამავალი ﷺ აიათებს გულდასმით სწავლობდა, შემდეგ კი კითხულობდა. მოცემული გარემოება ყურანის საოცარი ბუნების ერთ-ერთი მტკიცებულებაა. შუამავალს ﷺ ჰყავდა ბევრი გადამწერი, რომლებიც ზეშთაგონებებს იწერდნენ. მათმა რაოდენობამ 65-ს მიაღწია. როცა ზეშთაგონება გარდმოვლინდებოდა, მუჰამმედი ﷺ მაშინვე იწვევდა თავისთან თავისუფალ გადამწერებს და აიათებს მათ კარნახობდა.[247] აიათებს ისინი წერდნენ მატერიაზე, რომელზეც იმ დროს იწერებოდა. ამის შემდეგ მუჰამმედი ﷺ მოითხოვდა, რომ გადამწერებს ჩანაწერები წაეკითხათ და თუკი შეცდომები იქნებოდა დაშვებული, ის მათ ასწორებდა.[248] ამის შემდეგ გადამწერი გამოდიოდა და აიათებს ხალხს უკითხავდა. შემდეგ გარდმოვლენილ აიათებს მუჰამმედი ﷺ ჯერ მამაკაცებს, ხოლო შემდეგ ქალებს თავად უკითხავდა.[249] რაც შეეხება მუსლიმებს, ისინი ცდილობდნენ, დაესწავლათ ზეშთაგონებები, ხოლო ზოგიერთები აიათებს იწერდნენ და თავისთვის ინახავდნენ.

ყოვლისშემძლე ალლაჰი მიანიშნებდა, თუ რა თანმიმდევრობით განელაგებინათ ნაწილ-ნაწილ გარდმოვლენილი აიათები და სურები, ჯერ ჯებრაილი უხსნიდა მას შუამავალს ﷺ, რომელიც შემდეგ გადამწერებს შესაბამის

246. ყიამეთი, 75/16-18.
247. Prof. Dr. M. M. el-A‘zami, Kur’ân Tarihi, s. 107-108.
248. ბუხარი, ფადაიულ ყურანი, 4; თირმიზი, მანაქიბ, 74/3954; ახმადი, 5/184; ხაისამი, 1/152.
249. იბნ ისჰაკი, სირატი, გვ. 128.





მითითებებს აძლევდა.[250] საყურადღებოა ის, რომ პირველად გარდმოვლენილი აიათები ეძღვნებოდა ადამიანის შემეცნების საშუალებების; კალმისა („ალ ყალამ“) და „დაწერილი სტრიქონების“ ქება-დიდებას. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება სიტყვა „ქითაბს“, რომელიც „ჩაწერილ მონაცემებს“ ნიშნავს.“[251] აი ესაა ფაქტი იმისა, თუ მხარს როგორ უჭერდნენ შუამავლის ﷺ წადილსა და მისწრაფებებს, რომ ყურანის აიათები წერილობითი სახით დაეფიქსირებინა. ყურანის ჩაწერის ტრადიცია საჰაბეებს შორისაც იყო გავრცელებული და ამისთვის ისინი ძალას არ იშურებდნენ. ის მუსლიმები, რომლებმაც წერა არ იცოდნენ, დადიოდნენ მეჩეთში და საწერი ნივთებით ნებაყოფლობით გადამწერებს ეძებდნენ.[252] იმისთვის, რომ ერთმანეთში არ არეულიყო, პირველ დღეებში მუჰამმედი ﷺ ყურანის აიათებისა და ჰადისების ერთმანეთის გვერდიგვერდ დაწერას კრძალავდა.[253] როგორც აქედან ხდება ცხადი, აიათები დაფიქსირდა წერილობით.

დაწყებული ისლამის პირველი დღეებიდანვე მუსლიმები ყურეიშიტების მხრიდან უამრავ დამცირებას იღებდნენ, რადგანაც მხოლოდ ახალადფორმირებულ თემს წარმოადგენდნენ. სურა „აბესეს“ 11-16 აიათი გვამცნობს, რომ ის-

250. ბუხარი, თეფსირი, 2/45; აბუ დავუდი, სალათი, 120-121/786; თირმიზი, თეფსირი, 9/3086; ახმადი, 4/218; ალი ალ-მუთაქქი, 2/16/2960. აიათების წესრიგზე იხილეთ: Mehmet Fâik Yılmaz, Âyetler ve Sûreler Arasındaki Münasebet, Ankara 2005, s. 100-102.

251. ალაყი, 96/1-5; კალამი, 68/1; ბაყარა, 2/2; - ზუჰრუფი, 43/2; დუჰანი, 44/2.

252. ბაიხაკი, ას-სუნანუ კუბრა, 6/6.

253. Prof. Dr. M. M. el-A‘zami, Kur’ân Tarihi, s. 107-108. შუამავალი (ს.ა.ს.) განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა იმას, რომ ზეშთაგონებები მკაფიოდ გარჩეულიყო ჰადისებისგან. ის ამისთვის აკეთებდა განმარტებებს: „ესაა ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი ზეშთაგონება“, „ეს - ჩემი საკუთარი მსჯელობები“. ზოგჯერ საჰაბები ეკითხებოდნენ: „ეს თქვენი აზრია თუ ღვთაებრივი ზეშთაგონებაა?“ (Bkz. M. Hamidullah, Kur’ân-ı Kerîm Tarihi, s. 15-18).





ლამის პირველ წლებში დიდი რაოდენობით წერილობითი ტექსტები იყო. იბნ აბასი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა, რომ მექაში გარდმოვლენილი აიათები ამ ქალაქშივე იწერებოდა.[254] ცნობილია, რომ ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) ისლამი ყურანის ჩაწერილი აიათების წაკითხვის შემდეგ მიიღო.[255] „ბაიათუ აქაბას" („ფიცი აქაბასთან") კრებაზე მუჰამმედმა ﷺ რაფი ბინ მალიქს (ალლაჰმა დალოცოს) იმ დრომდე გარდმოვლენილი ყურანის ტექსტი გადასცა, რომელიც თავისთავში ყველა აიათსა და სურას მოიცავდა. მედინაში დაბრუნების შემდეგ რაფიმ (ალლაჰმა დალოცოს) თავის უბანში ააშენა მეჩეთი, რომელიც ისლამში პირველ მეჩეთად ითვლება და შემდეგ იქ შეკრებილ მუსლიმებს ამ აიათებსა და სურებს უკითხავდა.[256] სურა „ალ-იუსუფი" პირველად მედინაში სწორედ რაფიმ მიიტანა.[257] პირველი დღიდან დაწყებული გარდმოვლენილი აიათები და სურები აუცილებელი და დამატებითი ლოცვის დროს იკითხებოდა, განსაკუთრებით თეჰეჯჯუდის ლოცვისას, რომლებიც ძალიან დიდხანს გრძელდებოდა. საჰაბებს შორის დაიწყო დაუღალავი მოღვაწეობა კითხვისა და წერის შესასწავლად, ასევე ყურანის სურათა საკითხავად და დასაზეპირებლად. შუამავლისა ﷺ და მისი თანამიმდევრების წახალისების წყალობით მრავალი ადამიანი ყურანს თავიდან ბოლომდე ზეპირად სწავლობდა და იწერდა. ეს მშვენიერი ტრადიცია, რომელიც სულ უფრო დიდ მასშტაბს ღებულობდა, ამჟამადაც გრძელდება. როცა რამაზნის მთვარე დგებოდა, შუამავალი ﷺ და ჯებრაილი ერთმანეთის პირისპირ სხდებოდნენ და რიგრიგობით ყურანს კითხულობდნენ. რამაზანში ისინი

254. იბნ დურაისი, ფადაილულ ყურანი, გვ. 33.
255. იბნ ხიშამ, 1/369-371.
256. კატტანი, თარატიბი, ბეირუთი, 1/44; აზამი, გვ. 106; ხამიდულლაჰ, გვ. 44.
257. იხ. იბნ ხაჯარ, ალ-ისაბა, 2546, თავი „რაფიი ბინ მალიქ"; იბნ კასსირ, ალ-ბიდაია, 3/152; იბნ ასირ, უსდულ გაბა, 2157.





ყურანს მთლიანად კითხულობდნენ. ხოლო შუამავლის ﷺ სიცოცხლის უკანაკნელ წელს მათ ყურანი მთლიანად ორჯერ წაიკითხეს.[258] იბნ მასუდი (ალლაჰმა დალოცოს) ყვებოდა:

როცა მუჰამმედი ﷺ და ჯებრაილი (ალლაჰმა დალოცოს) ყურანის კითხვას ამთავრებდნენ, მე ვუკითხავდი ყურანს შუამავალს ﷺ და ის ჩემს კითხვას ჩინებულად მიიჩნევდა.“[259] როცა მუჰამმედმა ﷺ ჯებრაილთან (ალლაჰმა დალოცოს) ერთად ყურანის კითხვა უკანასკნელად შეასრულა, შემდეგ ზაიდ ბინ საბითთან და უბაი ბინ ქააბთან ერთად გააგრძელა კითხვა. შუამავალმა უსაი ბინ ქააბთან ერთად ყურანი მთლიანად ორჯერ წაიკითხა[260]. ეს ტრადიცია, სახელად „მუყაბალა“, ამ დრომდე შემონახულია და ახლაც ცოცხალია. გარდმოვლენილ აიათებსა და სურებს მუჰამმედი ﷺ დროდადრო პარასკევის ხუთბაზე კითხულობდა. ზოგიერთი თანამიმდევარი ამტკიცებდა, რომ ეს სურები ამ ხუთბეების მოსმენისას დაისწავლეს. შუამავლის ﷺ ცხოვრების შესწავლით ჩვენ ვხედავთ, რომ ის ყურანს ნებისმიერი საბაბით კითხულობდა. ის კითხულობდა ყურანს და მოუწოდებდა წარმართებს, მიეღოთ ისლამი; ის კითხულობდა ყურანს თანამიმდევრებთან საუბრისას; ის კითხულობდა ყურანის შესაბამის აიათებს რომელიღაც საკითხის ასახსნელად; ის კითხულობდა[261] ყურანს ღამითაც.

მას ჩვევად ჰქონდა, რომ ყოველდღიურად ყურანის დაახლოებით 1/7 ნაწილი წაეკითხა[262]. აუს ბინ ხუზაიფა (ალლაჰმა დალოცოს), რომელიც საკიფის ტომის დელეგაციის შემადგენლობაში იყო, მედინაში ჩასული ყვებოდა:

258. ბუხარი, ბადიულ ხალკი, 6; ფადაილულ ყურანი, 7; საუმი, 7.
259. თაბარი, 1/28; ახმადი, 1/405.
260. მუყადდიმათან, გამომცემლობა ა. ჯეფფერი, გვ. 74, 227; ტახირ ალ-ჯაზაირი, ათ-თიბიანი, გვ. 26.
261. მუსლიმი, ჯუმა, 49-52.
262. მუსლიმი, მუსაფირინი, 142; ახმადი, 4; იბნ მაჯა, სალათი, 178.





„ერთხელ მუჰამმედი ﷺ იშა (ღამის) ნამაზის შემდეგ ჩვენთან დიდხანს არ გამოსულა. და როცა ის მოვიდა, ჩვენ ვკითხეთ:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ასე რატომ შეყოვნდი?

მან ჩვენ გვიპასუხა:

- მე ვალდებულება მაქვს, ყოველდღიურად ყურანის ნაწილი (ხიზბი) წავიკითხო. და მე არ მინდოდა ამ საქმის დაუსრულებლად აქ გამოვსულიყავი.

განთიადისას ჩვენ საჰაბებს ვკითხეთ:

- თქვენ როგორ კითხულობთ ყურანს, მას ნაწილებად (ხიზბებად) ყოფთ?

მათ ჩვენ აგვიხსნეს:

- პირველ სამ სურას ჩვენ ერთ ნაწილად ვკითხულობთ, შემდეგ ხუთ სურას - მეორედ, შემდეგ ჩვენ გამოვყოფთ ნაწილებს და მათ თანმიმდევრობით შვიდ, ცხრა, თერთმეტ და ცამეტ სურად ვაერთებთ. და ბოლოს, სურას ერთ ნაწილად (ხიზბად) ვაერთიანებთ, „ქაფით“ დაწყებული ბოლომდე ერთი კვირის განმავლობაში ყურანს მთლიანად ვკითხულობთ.[263] შუამავალი ﷺ ასევე ამბობდა:

„ვინც საღამოს ყურანის ნაწილის (ხიზბის) წაუკითხავად დაიძინებს, დაე, მან კითხვა დილისა და შუადღის ნამაზებს შუა დაასრულოს! ასეთ შემთხვევაში ის სავაბს (ჯილდოს) მიიღებს, თითქოს ეს ნაწილიც (ხიზბი) ღამეში წაიკითხა.“[264]

ჰიჯრას მეათე წელს ქინდის ტომის წარმომადგენლები, დაახლოებით 60-დან 80 კაცამდე, მივიდნენ შუამავალთან ﷺ, რომელიც ამ დროს მეჩეთში იყო. მუჰამმედმა ﷺ მათ უთხრა:

263. ახმადი, 4/9; იბნ მაჯა, სალათი, 178.
264. მუსლიმი, სავათულ მუსაფირინ, 142.





- ალლაჰმა მე გამომაგზავნა ჭეშმარიტი რელიგიით და გარდმომივლინა ისეთი წიგნი, რომელიც სიცრუისგან ძალიან შორსაა.

პასუხად ქინდის ტომის წარმომადგენლებმა მას სთხოვეს:

- ვერ წაგვიკითხავდი ჩვენ ამ წიგნიდან მცირე მონაკვეთს?

მუჰამმედმა ﷺ დაიწყო სურა „ას-საფფათის“ კითხვა:

**„ვფიცავ განლაგებულთ მწკრივებად, შეყვირებით გადამრეკავთ, შეხსენების მკითხველთ! უეჭველად, თქვენი ღვთაება ერთადერთია. ღმერთი ცათა და მიწისა და რაც მათ შორისაა და ღმერთი აღმოსავლეთთა.“**[265]

ამ აიათების წაკითხვის შემდეგ მუჰამმედი ﷺ დადუმდა. ის იდგა მდუმარედ და გაუნძრევად. მას თვალები აუწყლიანდა და მის კეთილშობილ წვერზე ცრემლებმა იწყო დენა. ქინდის ტომის წარმომადგენლებმა ჰკითხეს:

- ჩვენ ვხედავთ, რომ შენ ტირიხარ?! ნუთუ შენ იმის შიშით ტირიხარ, ვინც აქ გამოგაგზავნა?

შუამავალმა ﷺ ამოიკვნესა:

- ჩემში შიში ჩასახლდა და იმან მაიძულა, ავტირებულიყავ, ალლაჰმა მე სწორი გზისთვის გამომგზავნა, რომელიც ბასრი და ვიწროა, როგორც ხმლის პირი. მე რომ ოდნავ გადავიხარო - დავიღუპები.

შემდეგ მან ეს აიათი წაიკითხა:

**„ჩვენ რომ გვენება, უთუოდ წარვიღებდით იმას, რომელიც ჩვენ ზეშთაგაგონეთ. მერე ჩვენ წინაშე ვერ ჰპოვებ**

265. საფფათი, 37/1-5.





**შენთვის შემწეს!“**[266] *ამის შემდეგ ქინდის ტომის წარმომადგენლები გამუსლიმდნენ.*[267]

ერთხელ აბუ ტალჰა (ალლაჰმა დალოცოს) მივიდა მუჰამმედთან ﷺ და დაინახა, რომ შუამავალი ფეხზე მდგომი „ასხაბუს სუფას“ (ჩარდახის მკვიდრი ადამიანები) ყურანის კითხვას ასწავლიდა. მას მუცელზე ბრტყელი ქვა მიემაგრებინა იმისათვის, რომ გაესწორებინა თავისი ტანი, რომელიც შიმშილით წელში მოეხარა. შუამავლისა ﷺ და მისი თანამიმდევრების ძირითადი საქმიანობა ყურანის შესწავლა და მისი გავრცელება და ხალხისთვის მიწოდება იყო. თანამიმდევრებს მხოლოდ ერთი რამ სურდათ: ისევ და ისევ ყურანი ეკითხათ და მისი კითხვა მოესმინათ.[268] მუჰამმედი ﷺ დროდადრო თავის თანამიმდევრებს სთხოვდა, მისთვის ყურანი ეკითხათ და როდესაც ზოგიერთები უარს ეუბნებოდნენ იმ მიზეზით, რომ ეს მისი უპატივცემულობა იქნებოდა, ის მათ ეუბნებოდა:

„მეც მიყვარს მოსმენა, როცა სხვა ადამიანი ყურანს კითხულობს.“[269]

ზოგიერთი საჰაბი ყურანს ყოველღამე თავიდან ბოლომდე კითხულობდა. უსმან ბინ აბდურ-რახმანი მოგვითხრობს:

„ერთხელ მე გადავწყვიტე, მთელი ღამე მაყამი იბრაჰიმის (შუამავალ იბრაჰიმის დგომის ადგილი) გვერდით ნამაზის ლოცვაში გამეტარებინა. დავასრულე რა იშა (ღამის) ნამაზი[270], დავდექი მაყამის გვერდით და მომდევნო ნამაზს შევუდექი. ამ დროს ვიღაცამ მხრებზე ხელები დამადო. ნამაზის დამთავრების შემდეგ მე ავიხედე და ოსმანი დავინახე. მან სურა „ფათიხათი“, ყურანის კითხვა დაიწყო და

266. ისრა, 17/86.
267. იბნი ხიშამ, 4/254; აბუ ნუაიმ, დალაილილ, 1/237- 238; ხალიაბი, 3/260.
268. აბუ ნუაიმი, ხილია, 1/342.
269. ბუხარი, თეფსირი, 4/9; მუსლიმი, მუფასირინი, 247.
270. თირმიზი, ყირათი, 11/2946; ქაისამი, 9/94; იბნ სად, 3/76; ახმადი, აზზუხდი, გვ. 127. 169





მთლიანად წაიკითხა, როცა დაასრულა ნამაზი, წარმოსთქვა სალამი, ჩაიცვა ფეხსაცმელი და წავიდა.“[271]

## 2. სურათა დაცვა და მათი ერთ წიგნად შეკრება

როცა მუჰამმედი ﷺ გარდაიცვალა და ზეშთაგონებათა გარდმოვლენა დასრულდა, უამრავმა ადამიანმა ყურანი ზეპირად იცოდა და ნამაზების დროს აიათებს კითხულობდა. მაგრამ რადგანაც ზეშთაგონებები უკანასკნელ მომენტამდე მოდიოდა, სურებად დაწერილი ფურცლები ერთ წიგნად შეკრებილი არ იყო. აბუ ბაქრმა (ალლაჰმა დალოცოს) შექმნა ზაიდ ბინ საბითის (ალლაჰმა დალოცოს) ხელმძღვანელობით გუნდი, რომელსაც ყურანის ყველა ჩანაწერის ერთ წიგნად შეკრება დაავალა. გუნდი თავის მუშაობაში ძალიან სამართლიან და საიმედო მეთოდებს იყენებდა. მაგალითად, ამ გუნდის წევრი ბილალი (ალლაჰმა დალოცოს) მედინას ქუჩებში დადიოდა და შემდეგ განცხადებას აკეთებდა: „ყველა, ვისაც ყურანის ჩაწერილი ტექსტები აქვს, მოიტანოს ისინი და ორი მოწმე მოიყვანოს, რომლებმაც უნდა დაადასტურონ, რომ ეს ნამდვილად შუამავლის ﷺ გასწორებული ხელნაწერებია.“[272]

შემდეგ შეკრებილ ჩანაწერებს ადარებდნენ ყურანის ტექსტებს, რომლებიც ხალხმა ზეპირად იცოდა და ამგვარად შესძლეს მათ ყურანის მთელი ტექსტის ჩაწერა და წიგნად შეკრება. ამაში გუნდის წევრებს ხალხი რომც არ დახმარებოდა, ისინი ნებისმიერ შემთხვევაში სურებს ერთ წიგნად მაინც შეკრებდნენ, რადგანაც ყველა აიათი ზეპირად იცოდნენ. მაგრამ ყველა ჩანაწერის შეკრებით მათ განამტკიცეს საიმედოობა და აჩვენეს, რომ ყურანის მიმართ მცირეოდენი ეჭვის წარმოქმნის საბაბიც კი არ არის. ოსმანის (ალლაჰ-

271. აბუ ნუაიმი, ხილია, 1/56.
272. Prof. Dr. M. M. el-A‘zami, Kur’an Tarihi, s. 131-135.





მა დალოცოს) პერიოდში ამ გუნდმა, ზაიდ ბინ საბითის (ალლაჰმა დალოცოს) ხელმძღვანელობით, ყურანის ხელნაწერები გაავრცელა. არსებობს მოსაზრება, რომ ოსმანმა (ალლაჰმა დალოცოს) 12-კაციანი გუნდის წევრებს, რომლის თავმჯდომარეც ზაიდი (ალლაჰმა დალოცოს) იყო, უბრძანა ყურანი ხელახლა შეეკრიბათ. ახალი ვარიანტი შეადარეს იმას, რომელიც აბუ ბაქრის (ალლაჰმა დალოცოს) დროს შეკრიბეს და დაინახეს, რომ მათ შორის არანაირი განსხვავება არ იყო. ეს ამტკიცებს, რომ ყურანი თავიდანვე ალლაჰის მფარველობის ქვეშაა და ყურანის შეკრების მეთოდები როგორც აბუ ბაქრის (ალლაჰმა დალოცოს), ასევე ოსმანის (ალლაჰმა დალოცოს) დროს საიმედო და სწორი იყო.

სწავლულების მიერ გადაწერილი ყურანის ხელნაწერები ხალიფატის მნიშვნელოვან ცენტრებს დაეგზავნათ. ამ ხელნაწერებთან ერთად გააგზავნეს სწავლული საჰაბეები, რათა ხალხისთვის ყურანის კითხვა ესწავლებინათ. ამრიგად, ადამიანები ყურანის კითხვას სწავლობდნენ სწორედ ისე, როგორც მათ მუჰამმედი ﷺ წარმოთქვამდა. ამ მხრივ მასწავლებლები ზედმიწევნით ზუსტად ასრულებდნენ თავიანთ მოვალეობას. არავის არ ეძლეოდა ნება, ყურანი ცალკეულ ფურცლებზე დაწერილიდან ესწავლა და მოითხოვდნენ ყველასგან, ყურანის კითხვის გაკვეთილები გამოცდილი სწავლულებისგან მიეღოთ. შეიქმნა მეცნიერების მიმდინარეობა, სახელწოდებით „თეჯვიდი", ყურანის კითხვის მეთოდების შესასწავლად და მეცნიერების ამ მიმდინარეობაში მხოლოდ სწავლულები ერთიანდებოდნენ. „**ფამი მუხსინის**" მეთოდს, რომ ყურანის კითხვის მეთოდები სპეციალურმა მასწავლებლებმა ასწავლონ, ამჟამადაც მისდევენ. უბაიდულლაჰ ბინ აბდულლაჰი გვამცნობს, რომ ერთ-ერთი გავრცელებული ხელნაწერი მედინაში შუამავლის ﷺ მეჩეთში ინახებოდა და ამ ყურანს ყოველ დილით ხალხის





წინაშე კითხულობდნენ.[273] როცა ოსმანმა (ალლაჰმა დალოცოს) ყურანის ერთ წიგნად შეკრება დაასრულა, მან ხალხს მოუწოდა, გადაეწერათ ყურანი პირადი სარგებლობისათვის.[274] მაგრამ იმის საშიშროებაც არსებობდა, რომ ვიღაცას ყურანი არასრულყოფილად გადაეწერა და ზოგიერთი აიათი და სურა გამოეტოვებინა. როცა ღვთაებრივი ზეშთაგონებების გარდმოვლენა დასრულდა და სწავლულებმა ყველა სურა და აიათი შეკრიბეს ერთ წიგნად, ათასობით ჰაფიზმა[275] მისცა დასტური. ამის შემდეგ კი ყურანის გადაწერა ყველა ადამიანს თავისუფლად შეეძლო. მაგალითად, აიშამ (ალლაჰმა დალოცოს) სთხოვა მის მიერ თავისუფლებამინიჭებულ აბუ იუსუფს მისთვის ყურანი გადაეწერა და მან ეს გააკეთა.[276] ამრ ბინ რაფიმ (ალლაჰმა დალოცოს), უმარის (ალლაჰმა დალოცოს) მიერ თავისუფლებამინიჭებულმა, ყურანი შუამავლის ﷺ მეუღლეს სიცოცხლეშივე გადაუწერა. მან ასევე ხაფსასაც (ალლაჰმა დალოცოს) გადაუწერა.[277] იმისთვის, რომ ყურანი მცირეოდენი შეცდომისგანაც დაეცვათ, სხვა ზომებიც მიიღეს. ხაჯაჯიმ დაავალა ასიმა ალ-ჯახდარს, ნაჯაია ბინ რუმხასა და ალი ბინ ასმას ყურანის ყველა ხელნაწერი შეესწავლათ, რომლებიც ხალხს პირადი სარგებლობისთვის ჰქონდათ გადაწერილი და რომელშიც შეცდომა აღმოჩნდებოდა, გაენადგურებინათ.

თუ ხელნაწერის მფლობელს შეცდომას უნახავდნენ, უყურადღებობისათვის 60 დირჰემის ოდენობით ჯარიმა უნდა გადაეხადა.[278] ყურანის ორიგინალურობის დამცვე-

273. იბნი შაბბა, ტარიხულ მადინა, გვ. 7; იბნი ქუთაიბა, თავილულ მუშკილი ყურანი, გვ. 51.
274. იბნი შაბბა, ტარიხულ მადინა, გვ. 1002.
275. ჰაფიზი - ყურანის ყველა სურასა და აიათის ზეპირმცოდნე.
276. მუსლიმი, მასაჯიდი, 207; აბუ დავუდი, სალათი, 5/410; მუვათთა, სალათულ ჯამაა, 25.
277. მუვათთა, სალათულ ჯამაა; 26, ხაისამი, 6/320; 7/154.
278. იბნი ქუთაიბა, გვ. 51.





ლი სწავლულთა ჯგუფები ყველა დროში არსებობდა. მაგალითად თურქეთში დღესაც არსებობს ოფიციალური გაერთიანება სახელწოდებით „ყურანისა და რელიგიური ლიტერატურის შემსწავლელი კომისია“. ამ ორგანიზაციის მთავარი ამოცანა ყურანის გამოცემებში შეცდომების დაშვების თავიდან აცილებაა. ამიტომაც არ შეიძლება იმის ვარაუდი, რომ ყურანში ერთი ასოც კი შეცვლილი იქნება. ყოველ საუკუნეში ყურანს ათასობით ჰაფიზი სწავლობდა და მილიონობით ხელნაწერი და დაბეჭდილი გამოცემა არსებობს. თუ დაბეჭდვაში შეცდომები ფიქსირდება, ისინი მაშინვე ვლინდება და სწორდება. ისლამური ტრადიციების თანახმად, იმისთვის, რომ სხვებს ყურანი ასწავლო, აუცილებელია, გამოცდილი დამრიგებლის, ან დამრიგებელთა ჯგუფის თანდასწრებით **„იჯაზატნამე“** (ნებართვა) მიიღო. ამ მეთოდის წყალობით ადვილად შეიძლება მკითხველის ცოდნის დონის გაკონტროლება, ასევე ყურანის იმ ნიმუშის სანდოობა და უტყუარობა, რომლითაც მოწაფე ხელმძღვანელობს. ამ მეთოდს ჩვენს დროშიც ემხრობიან. სწავლის დასრულების ბოლოს მასწავლებელი თავის მოწაფეს „იჯაზატნამეს“ აძლევს, რომელშიც ის თანმიმდევრობით აყალიბებს ცოდნას. ამის შემდეგ მასწავლებელი ადასტურებს, რომ ამ მოწაფემ უტყუარი და სწორი ფორმით შეისწავლა ყურანის კითხვის წესები.[279] როგორც ვხედავთ, წმინდა ყურანი ვრცელდებოდა როგორც წერილობითი სახით, ასევე ზეპირმეტყველების გზითაც და ამიტომაც იგი დღემდე შემონახულია სრულყოფილი და უნაკლო სახით.[280] ასე რომ ყურანის ორიგინალურობის დასაცავად, გარდა ჩანაწერე-

279. Prof. Dr. M. Hamidullah, Kur'ân-ı Kerîm Tarihi, s. 87, 53-56.

280. იმისთვის, რათა დარწმუნდეთ იმაში, თუ რამდენად უნიკალური და სანდო მეთოდებით სარგებლობდნენ ისლამის მეცნიერები ყურანის ტექსტის უცვლელი სახის შესანახად, შეიძლება მიმართოთ შემდეგ შრომებს: Prof. Dr. M. M. el-A'zami, The histori of the Quranic Text from Revelation to Compalition: A Comparativ Study with the Oland and New Testaments, Leicester: UK Islamik Academi. 2003.





ბისა და მეთოდების შესწავლისა, არსებობდა კიდევ მესამე გზა: გამოცდილი სწავლულებისგან ზეპირად სწავლა.

## 3. თანამიმდევრების ძალისხმევები ყურანის შესწავლასა და მის სწავლებაში

მთელი ისტორიის განმავლობაში მუსლიმები ყურანის შესწავლას დიდ ყურადღებას უთმობდნენ. უზენაესი ალლაჰი და მისი შუამავალი ﷺ ადამიანებს ახალისებდნენ, ჩვენი წმინდა წიგნი შეესწავლათ და მისი არსი გაეგოთ.[281] შუამავალი ﷺ ყოველთვის აფასებდა და ლოცავდა იმ ადამიანებს, რომლებმაც ყურანი კარგად იცოდნენ. როცა დგებოდა საკითხი რომელიღაც საჯარო თანამდებობაზე, როგორიცაა მაგალითად, იმამის ჯარების მბრძანებელი, ან მისი მოადგილე, შუამავალი ﷺ ყოველთვის უპირატესობას ანიჭებდა იმ პირებს, რომლებმაც ყურანი კარგად იცოდნენ.[282] როცა ბანი ნაჯარის ტომის წინააღმდეგ სალაშქროდ მიდიოდნენ, შუამავალმა ﷺ დროშა უმარ ბინ ხაზმს (ალლაჰმა დალოცოს) გადასცა. მაგრამ როცა მან ზაიდ ბინ საბითი (ალლაჰმა დალოცოს) შენიშნა, მაშინვე გამოართვა დროშა ომარს (ალლაჰმა დალოცოს) და ზაიდს (ალლაჰმა დალოცოს) გადასცა. ომარმა მას ჰკითხა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ნუთუ თქვენ გამიბრაზდით?

ჩვენმა შუამავალმა მას უპასუხა:

281. ფატირი, 35/29; სადი, 38/29; ტაჰა, 20/124-125; ბუხარი, ფადაილულ ყურანი, 21; მუსლიმი, ზიქრი, 38.

282. მუსლიმი, მასაჯიდი, 290; მუსაფირინ, 269; თირმიზი, ფადაილულ ყურანი, 2/2876; ჰასაი, ჯანაიზ, 86, 87, 90, 91; ახმად ბინ ხანბალ, 4/218; ხაისამი, 8/161; იბნი ხიშამ, 4/185; იბნი სად, 5/508.





- არა! ვფიცავ ალლაჰს, მე შენზე არ გავბრაზებულ-ვარ! მაგრამ თქვენც უპირატესობა ყურანს მიანიჭეთ. ზაიდ-მა ყურანის უფრო მეტი აიათი დაისწავლა, ვიდრე შენ.

ცხვირმოკვეთილი მონაც რომ იყოს, ყოველთვის უპი-რატესობა იმას მიანიჭეთ, ვინც ყურანიდან უფრო მეტი დაიზეპირა, ვიდრე სხვებმა! როცა ავსისა და ხაზრაჯის ტომებს მიმართა მუჰამმედმა ﷺ, უბრძანა, რომ მათ დროშა ყოველთვის იმ პირებისთვის გადაეცათ, რომლებმაც ყურა-ნის უფრო მეტი აიათი დაისწავლეს, ვიდრე სხვებმა[283].

გამოსამშვიდობებელი ჰაჯობის დროს მუჰამმედმა ﷺ თქვა:

- ეი, ადამიანებო! მიიღეთ ცოდნის თქვენი წილი მანა-მდე, ვიდრე მას წაიღებდნენ და გაანადგურებდნენ!

ვიღაც ბედუინმა ჰკითხა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! და როგორ წაგვართვამენ ჩვენ ცოდნას? ჩვენ ხომ გვაქვს ყურანის ჩანაწერები, ჩვენ მთელი მისი შინაარსი შევისწავლეთ, შევასწავლეთ ყურანი ჩვენს ცოლებს, შვილებსა და მოსამსახურეებს...[284]

რელიგიური წყაროები კარგად გვიჩვენებს, თუ როგორ ძალისხმევას იჩენდნენ საჰაბები ყურანის ჩაწერის, შესწა-ვლისა თუ გავრცელების დროს. ამას ამტკიცებს შემდეგი თქმულებებიც:

აბდულლაჰ იბნ მასუდი (ალლაჰმა დალოცოს) ყვებოდა: „როცა თანამიმდევართაგან რომელიმე თავის სახლში მივი-დოდა, მეუღლე მაშინვე შემდეგ კითხვებს უსვამდა: 1) რამ-დენი აიათი გარდმოვლინდა დღეს? 2) მუჰამმედის ﷺ რამ-დენი ჰადისი შეისწავლე შენ დღეს?[285]

283. ვაყიდი, 3/1003.
284. ახმადი, 5/266; ხაისამი, 1/200.
285. აბდულხამიდ კაშკ, ფი რიხაბით თეფსირი, 1/26.





უბადა ბინ სამითი (ალლაჰმა დალოცოს) დაინიშნა „ჩარდახის ხალხის“ („ასხაბუს სუფფას“) მასწავლებლად და ის ყვებოდა, რომ ხალხს ყურანის კითხვასა და წერას ასწავლიდა. ის და სხვა საჰაბეები ეპატიჟებოდნენ გამვლელებს სახლში, მათ პატივს სცემდნენ და საჩუქრებს ჩუქნიდნენ, ასევე ყურანს ასწავლიდნენ.[286] უბაი ბინ ქააბი (ალლაჰმა დალოცოს) მედინაში ჩამოსულებს ყურანის კითხვასა და ფიკხს (ისლამის სამართალი) ასწავლიდა.[287] მუჰამმედმა ﷺ ხალიდ ბინ ვალიდი (ალლაჰმა დალოცოს) სალაშქროდ გაგზავნა. ხალიდმა (ალლაჰმა დალოცოს) წერილი მისწერა შუამავალს ﷺ, რომელშიც იტყობინებოდა, რომ ბანი ხარისის ტომს ისლამის მისაღებად მოუწოდა და მათ მისი წინადადება უბრძოლველად მიიღეს. შემდეგ მან განაგრძო: „მე ვცხოვრობ მათ შორის და ვამცნობ მათ, რაც ალლაჰმა ბრძანა და ვაკავებ მათ იმისგან, რაც ალლაჰმა აკრძალა. სანამ ალლაჰის შუამავლისგან ﷺ წერილი არ მოვა, მე ვასწავლი მათ ისლამის საფუძვლებსა და შუამავლის ﷺ სუნას“.[288] როცა მედინაში შუამავალთან ﷺ რომელიღაც ახლადგამუსლიმებულთა ჯგუფი ჩამოვიდოდა, ის გამოხატავდა სურვილს, რომ მათ რაღაც დროის განმავლობაში, მედინაში ყოფნისას, ყურანი და რელიგიის საფუძვლები შეესწავლათ და მის მოქმედებებზე დაკვირვებით ისლამის გაგება ეცადათ. მაგალითად, როცა მედინაში აბდულყაისის წარმომადგენლობა ჩავიდა, მუჰამმედმა ﷺ ანსარებს სთხოვა, ეს ადამიანები თავიანთ სახლებში შეეფარებინათ და გამასპინძლებოდნენ. ამასთან მან ანსარები გააფრთხილა, რომ სტუმრებისთვის ერთდროულად მათი რელიგიაც ესწავლებინათ და ნამაზის შესასრულებლად ყურანის აუცილებელი სურებიც. დილით ანსარების სტუმრებს შუამავლი ﷺ

286. აბუ დავუდი, ბუიუ, 36/3416; იბნ მაჯა, თიჯარათი, 8; ახმადი, 5/315, 324; იბნუ ასირ, უსდულ გაბა, 3/160.

287. იბნ სად, 1/316-317; ვაყიდი, 3/968-969.

288. მუხამმად ხამიდულლაჰ, ალ-ვასაიყუს სიასია, გვ. 131.





ეკითხებოდა, რომ ანსარების დამოკიდებულებითა და მოპყრობით კმაყოფილი იყვნენ თუ არა.

სტუმრები თავიანთ კმაყოფილებას დაუყონებლივ გამოხატავდნენ. იმისათვის, რომ უკეთესი პირობებით შეექმნათ რელიგიის შესასწავლად, შუამავალმა ﷺ ჩამოსულები მუსლიმთა სახლებში თითო-თითოდ დაანაწილა. ეს მეთოდი ეფექტური გამოდგა. საჰაბეთა მონდომებითა და აბდულყაისის ტომის წევრთა ძალისხმევამ შედეგი გამოიღო, მათ გულდასმით შეისწავლეს რელიგია, მუჰამმედმა ﷺ ინდივიდუალურად მოისმინა თითოეულისგან და შეამოწმა კიდეც ლოცვების; „ათ-თა-ხიიათის" („მისალმება"), „ალფათიხასა" და სხვა სურების, ასევე სუნნეთის ცოდნა[289]. როგორც ვხედავთ, მუჰამმედი ﷺ ყოველთვის იჩენდა განსაკუთრებულ ინტერესს მისი სტუმრების მიმართ. როცა სტუმრები თავიანთ სახლებში მიემგზავრებოდნენ, მუჰამმედი ﷺ სთხოვდა მათ, რომ თავიანთი თანატომელებისთვის ესწავლებინათ ის, რაც აქ შეისწავლეს.[290] ასეთ ურთიერთობას ამჟღავნებდა ჩვენი შუამავალი იმასთანაც, ვინც მარტო იყო. როცა უმაირ ბინ ვახბი მედინაში ჩასვლის შემდეგ გამუსლიმდა, მუჰამმედმა ﷺ თავის თანამიმდევრებს მიმართა და უთხრა:

„კარგად ასწავლეთ თქვენს ძმას! შეასწავლეთ მას ყურანის კითხვა!"[291] „ჩარდახის ხალხი" (ასხაბუს სუფა), რომლებიც დღისითა თუ ღამით მეჩეთში ცხოვრობდნენ, ერთი მხრივ, ცოდნას ღებულობდნენ, ხოლო მეორე მხრივ, დაუღლელად შრომობდნენ, მოწაფეებსა და მასწავლებლებს ზრდიდნენ. მუჰამმედმა ﷺ და ხალიფებმა ისლამური სამყაროს სხვადასხვა ნაწილში უამრავი სწავლული-თანამიმდევარი გაგზავნეს, რომლებიც ხალხს ყურანის კითხვასა და სუნ-

289. ახმადი, 3/432.

290. ნასაი, ეზანი, 8; აბუ დავუდი, რამაზანი, 9.

291. იბნი ხიშამ, 2/306-309; ვაყიდი, 1/125-128;ხაისამი, 8/284-286.





ნეთს ასწავლიდნენ.[292] მაგალითად, როცა მუსაბა იბნ უმაირი (ალლაჰმა დალოცოს) მასწავლებლად მედინაში გაგზავნეს, ის ხალხს ისლამის შესახებ მოუთხრობდა და პირველი შესაძლებლობისთანავე ყურანს უკითხავდა.[293] აბუ დარდამ (ალლაჰმა დალოცოს), რომელიც დამასკოში გაგზავნეს, იქ დიდხანს იცხოვრა და სახელგანთქმული წრე შექმნა. იმ მოწაფეთა რაოდენობამ, რომლებსაც პირადად ასწავლიდა, 1600 კაცს გადააჭარბა. ის მოწაფეებს ათ ჯგუფად ჰყოფდა, რომელთა სათავეშიც მის მიერ აღზრდილ მოწაფეს ნიშნავდა, ხოლო შემდეგ სწავლების პროცესს აკონტროლებდა. ის მოწაფეები, რომლებმაც დაწყებითი კურსი გაიარეს, პირადად მასთან სწავლობდნენ. ამრიგად, მოწაფეები, რომლებმაც უფრო მაღალ დონეს მიაღწიეს, ვიდრე სხვებმა, ისეთი პატივის ღირსი ხდებოდნენ, როგორიც იყო თვით აბუ დარდასთან ერთად მუშაობა, ასევე ხდებოდნენ იმ მოწაფეების მასწავლებლები, რომელთა ცოდნის დონეც გაცილებით დაბალი იყო, ვიდრე სხვებისა.[294] ეს მეთოდი პრაქტიკაში ფართოდ გამოიყენეს სხვა საჰაბებმაც.[295] ხალიფა უმარმა (ალლაჰმა დალოცოს) იაზიდ ბინ აბდულლაჰი გაგზავნა ბედუინებთან, რომლებიც კულტურის ცენტრებიდან შორს ცხოვრობდნენ, მათთვის ყურანის კითხვა რომ ესწავლებინა. მათი ცოდნის დონის განსაზღვრისთვის მან ბედუინის ტომებთან აბუ სუფიანი (ალლაჰმა დალოცოს) გაგზავნა. გარდა ამისა, ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) სამ თანამიმდევარს უბრძანა, მედინაში მცხოვრები ბავშვებისთვის ყურანის კითხვა ესწავლებინათ და მათ ხელფასის სახით 15 დირჰემი დაუნიშნა. ნაბრძანები იყო, თითოეული ბავშვისთვის, მოზარდების ჩათვლით, მინიმუმი ხუთი ადვილი აიათი ესწა-

292. დარიმი, სუნანი, 1/135; იბნი სად, 6/3.

293. იბნი ხიშამ, 2/43-46, აბუ ნუაიმ, დალაილილ, 1/307; ხაისამი, 6/41; ზახაბი, სიავრ, 1/182 181

294. ზახაბი, სიარუ ალამინ ნუბალია, 2/344-346.

295. ბალაზური, ანსაბ, 1/110; ხაკიმ, 1/220.





ვლებინათ.[296] ერთხელ ქალაქ ქუბას მეჩეთში ალის (ალლაჰმა დალოცოს) ხმამაღალი ლაპარაკი შემოესმა. როცა მან ამის მიზეზი იკითხა, მას უპასუხეს:

- ეს ხალხი ყურანის კითხვას სწავლობს.

წმინდა ალიმ წამოიძახა:

- რა ბედნიერი არიან ისინი! ასეთი ადამიანები მუჰამმედისთვის ﷺ ყველაზე საყვარელი ადამიანები იყვნენ.[297]

აბუ ნადრი (თაბიინებიდან) ამბობდა: „როცა შუამავლის ﷺ თანამიმდევრები ერთ ადგილას შეიკრიბებოდნენ, ისინი ყოველთვის ცოდნაზე მსჯელობდნენ და ყურანიდან რომელიმე სურას კითხულობდნენ“.[298]

მუჯაჰიდი (20—103 წელი ჰიჯრით) იტყობინებოდა, რომ იბნი აბუ ლაილამ დაარსა ბიბლიოთეკა, რომელშიც მხოლოდ ყურანის წიგნები იყო და იქ ხალხი საკითხავად იკრიბებოდა.[299] ერთობ ნიშანდობლივია აბდულლაჰ ბინ მასუდის ქვემოთ მოყვანილი სიტყვები ამ საკითხთან დაკავშირებით: „ვფიცავ ალლაჰს, რომლის გარდაც არ არსებობს სხვა ღვთაება! არ არსებობს ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი არცერთი სურა, რომლის გარდმოვლენის ადგილი და დრო მე არ ვიცოდე, არ არსებობს არცერთი აიათი ალლაჰის წიგნში, რომლის შესახებაც მე არ ვიცოდე, თუ ვის გარდმოევლინა იგი. თუკი მე შევიტყობ, რომ არსებობს ადამიანი, ვინც ჩემზე უკეთ იცის ალლაჰის წიგნი[300] და მასთან მისვლა

296. Prof. Dr. M. M. el-A‘zami, Kur’an Tarihi, s. 127.

297. ხაისამი, 8/162.

298. ხათიბ ალ-ბაღდადი. ალ-ფათიხ ვალ-მუთაფაქქინ. ბეირუთი, 1395, 2/126.

299. იბნი სად, 4/253; იბნი აბუ დავუდი, მასახიფ, გვ. 151.

300. ბუხარი, ფადაილულ ყურანი, 8. მისწრაფებები და მონდომებები, რომლებიც შესაძლებელია შენიშნო თანამიმდევრებში ყურანის შესწავლისა და სწავლების დროს, ჩანს მუჰამმედის ﷺ ჰადისებთან მიმართებაშიც. ამის დასამტკიცებლად შესაძლებელია შემდეგი მაგალითების მოყვანა. მარტო აბდულლაჰ ბინ უნაისას რომ მხოლოდ





შესაძლებელია აქლემით, მე დაუფიქრებლად მასთან გავემგზავრები[301]."

ერთი ჰადისი ჰკითხოთ, ჯაბირ ბინ აბდულლაჰმა გზაზე მთელი თვე გაატარა *(ბუხარი, ილიმი,19).* ერთ-ერთი გამოჩენილი თაბიინი აბულ ალია ამბობდა: „როცა ჩვენ ბასრაში ვიყავით, იქ ზოგიერთი ჰადისი მოვისმინეთ. ჩვენთვის რომ ეს შეტყობინებები არ მოეწოდებინათ, ჩვენ გავემგზავრებოდით მედინაში და ჰადისებს უშუალოდ თვით თანამიმდევართაგან მოვისმენდით" *(დარიმი, მუყადდიმა, 47/570; ხათიბ ალ-ბაღდადი. ალ-ქიფაია ფი ილმირ რივაია. ბეირუთი, 1988, გვ. 402-403).* საიდ ბინ მუსაიბი ყვებოდა: „ერთი რამ რომ გაგვეგო რომელიღაც ჰადისში ჩვენ, ხანგრძლივ მოგზაურობას ვასრულებდით" *(იბნი ქასირ, ალ-ბიდაია, 9/106).* აბდულლაჰ ბინ სალიამის შვილი იუსუფი ყვებოდა: „რაღაც დროის განმავლობაში მე ვიმყოფებოდი აბუ დარდას გვერდით და მასთან რელიგიურ დისციპლინებს ვსწავლობდი. სიკვდილისას მან მე მითხრა:

- შეატყობინე ხალხს, რომ მე ვკვდები! მე მისი თხოვნა შევასრულე. სახლი და ეზო მაშინვე მნახველებით აივსო. აბუ დარდამ სთხოვა:

- გამიტანეთ მე მათთან! - ჩვენ ის გავიტანეთ. შემდეგ მან ითხოვა:

- დამსვით მე! - მან ხალხს მიმართა:

- ეი, ადამიანებო! მე გავიგონე, როგორ ამბობდა მუჰამმედი ﷺ: „ვინც განბანვას შეასრულებს და მას გულდასმით დაასრულებს, შემდეგ ორ რაქათ ნამაზს ილოცავს და ამას უნაკლო სახით შეასრულებს, ალლაჰი მაშინვე, ან ცოტა მოგვიანებით მის სურვილს აუცილებლად შეუსრულებს". აბუ დარდამ განაგრძო თავისი სიტყვა:

- ეი, ადამიანებო! ყურადღებით იყავით! ნამაზის ლოცვის დროს აქეთ-იქეთ ნუ იყურებით, რადგან იმ ადამიანის ნამაზს, ვინც სხვა მხარეს იყურება, ალლაჰი არ მიიღებს. მაშინაც კი, თუგინდ თქვენ თავი ვერ შეიკავოთ და ასე მოიქცეთ დამატებითი ნამაზების შესრულებისას, არავითარ შემთხვევაში ასე არ გააკეთოთ აუცილებელი ნამაზების ლოცვისას. ყურადღებით იყავით!" *(ახმადი, 6/442-443).*

უმარ ბინ აბდულაზიზმა მედინას მეფისნაცვალს, აბუ ბაქრ იბნ ხაზმს, შემდეგი წერილი მისწერა: „ნახე, ჩაიწერე შუამავლის ﷺ ყველა ჰადისი, რომელიც შენ იცი! მე ვშიშობ, რომ ცოდნა დაიკარგება და სწავლული მეტი აღარ გვეყოლება. გარდა შუამავლის ﷺ ჰადისებისა, სხვა არაფერი აღიარო! დაე, სწავლულებმა გაავრცელონ ცოდნა, დაე, ორგანიზება გაუკეთონ წრეებს და ამით, ვინც ვერ ფლობს ცოდნას, ისწავლონ, თუკი ცოდნა არ დაიმალება, ის არც დაიკარგება" *(ბუხარი, ილმი, 34).*

301. ხაისამი, 7/166.





კიდევ ერთი არანაკლებ მნიშვნელოვანი გარემოებაა ის, რომ თავიანთი მოვალეობა - შეესწავლებინათ ყურანი - საჰაბებმა უდიდესი მოწიწებით შეასრულეს. როცა აბდულლაჰ ბინ მასუდი (ალლაჰმა დალოცოს), რომელიღაც აიათს კითხულობდა (ასწავლიდა), ამბობდა: „ეს აიათი ყველაზე საუკეთესოა, რაზეც ამოდის მზე, ან იმისთვისაა, რაც დედამიწაზე იმყოფება“. ამ სიტყვებს ის ყურანის ყველა აიათის წაკითხვისას იმეორებდა.

## 4. ყურანი - როგორც სასწაული

იმისათვის, რომ თავისი მონა-მსახურები ჭეშმარიტების გზაზე დაეყენებინა, უზენაესმა ალლაჰმა ისინი მთელი რიგი ამაღლებული თვისებებით დააჯილდოვა, ისეთებით, როგორებიცაა; მახვილი გონიერება, მტკიცე ნებისყოფა, უსაზღვრო მადლიერება. ღმერთი ავალდებულებდა წმინდა მონა-მსახურებს, რომლებიც ადამიანთა შორის გამორჩეულები იყვნენ, წინამძღოლობა და მზრუნველობა გამოეჩინათ ხალხისთვის. ადამიანები, რომლებსაც განსაკუთრებული პატივი ჰქონდათ ბოძებული და რომლებსაც ეგზავნებოდათ ზეშთაგონებები, შუამავლები არიან. იმისთვის, რომ თავიანთი მისიის ჭეშმარიტება და თავიანთი სიტყვების სიმართლე დაემტკიცებინათ, ისინი სასწაულების ახდენდნენ. შუამავლები ადამიანებს აჩვენებდნენ ზებუნებრივ მოვლენას იმ სფეროში, რომელიც იმ ეპოქაში განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო. თითოეული შუამავალი თავისი დროის პირობების მიხედვით უამრავ სასწაულს აჩვენებდა. მაგალითად; შუამავალ ისას (ალლაჰის სალამი მას) ეპოქაში ფასდებოდა მედიცინა და ყველაზე პატივსაცემი ადამიანების მკურნალები იყვნენ. სწორედ მაშინ მიეცა ისას (ალლაჰის სალამი მას) მკურნალობის ისეთი შესაძლებლობები, რომლებმაც მაშინდელი მკურნალები ძლიერ გააოცა. მაგალითად; ის





არჩენდა ბრმებს, აცოცხლებდა მკვდრებს. მუსა შუამავლის (ალლაჰის სალამი მას) ეპოქაში გავრცელებული იყო ჯადოქრობა, ამიტომ მას მიეცა ისეთი შესაძლებლობები, რომლებმაც იმ პერიოდის ჯადოქრებიც კი გააკვირვა. მუჰამმედის ﷺ დროს დიდ ყურადღებას იპყრობდა რიტორიკა, მჭერმეტყველება, გამომეტყველებითი კითხვა და ლიტერატურა. ამიტომ მას, როგორც წყალობა, გარდმოევლინა სასწაული წმინდა ყურანის სახით[302].

ადამიანებისა და სხვა ცოცხალი არსებების მთავარი განმასხვავებელი ნიშნები გონება და მეტყველებაა, ამიტომაც ყველაზე ბოლოს გარდმოვლენილი და ყველაზე სრულყოფილი ღვთაებრივი წიგნის - ყურანის სიბრძნე და მჭერმეტყველება ყველაზე მეტად გონიერებისა და მეტყველების საშუალებით ვლინდება. ყურანის სასწაულთან ერთად, რომელმაც უნდა იარსებოს სამყაროს დასასრულამდე, ცნობილია მუჰამმედის ﷺ სხვა სასწაულებიც, რომლებიც, როგორც მისი წინამორბედი შუამავლებისა, დროსა და ადგილში შეზღუდულია. ამ სასწაულებთან დაკავშირებით მთელი ტომებია დაწერილი[303]. შემდეგ თავში ჩვენ მათზე მოგიყვებით.

## 5. ყურანის ზებუნებრივობის მახასიათებლები

თავისი პოეტურობით, გადმოცემის სიცხადით, მოხდენილობით, ამაღლებული სტილით, მსმენელზე სულიერი ზემოქმედებით, კანონების დადგენითა და საიდუმლოებების

302. ანქებუთი, 29/50-51; ბუხარი, ითისამ, 1; ფადაილულ ყურანი, 1; მუსლიმი, იმანი, 279.
303. ბაიხაკი. დალაილულ ნუბუვვა. ბეირუთი: დარულ ქუთუბი ილმია; აბუ ნუაიმ ალ-ისფახანი. დალაილუნ ნუბუვვა ხალებ: ალ-მაქთაბათულ არაბია. 1970-1972; Suyûtî, Olağanüstü Yönleriyle Peygamberimiz: el-Hasaisü'l-Kübra (3 cild), terc. Naim Erdoğan, İstanbul: İz Yayınları, 2003.





(ღაიბ) გადმოცემით ყურანმა ხალხი განცვიფრებაში ჩააგდო და ისინი აღმოჩნდნენ უძლურნი, შეექმნათ მისი აიათების მაგვარი. როცა წარმართებს ყურანის არ სჯეროდათ, უზენაესმა ალლაჰმა მათ შესთავაზა, შეეკრიბათ თავისიანები და თანამოაზრეები, რათა ყველას ერთად ყურანის ანალოგიური წიგნი შეექმნათ. რადგან წარმართებმა ეს ვერ შეძლეს, მან შესთავაზა, შეექმნათ ათი სურა, შემდეგ ერთი სურა და ბოლოს და ბოლოს რაღაც ტაეპები მაინც, რომლებიც ნაწილობრივ მაინც ყურანის აიათებს შეახსენებდნენ:

**„თუ რამ ეჭვი შეგეპარათ მასში, რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს (მუჰამმედს) მაშინ მოუხმეთ ყველას, ვისიც თქვენ გწამთ, გარდა ალლაჰისა. და თუკი თქვენ ხართ მართალნი, ერთი სურა მაინც მოიტანეთ მსგავსი მისი. რომ ვერ შექმნით და ვერც ვერასდროს შექმნით. მაშინ იმ ცეცხლისა გეშინოდეთ, რომელიც ურწმუნოთათვის არის გამზადებული და რომლის საწვავი ქვები და ადამიანებია.“**[304]

გამოსახულებებს « و لن تفعلوا » (ხომ თქვენ ვერასდროს გააკეთებთ) უკანასკნელ აიათში აქვს იმდენად კატეგორიული და უდავო ხასიათი, რომ ასეთი განცხადების გაკეთება მხოლოდ ერთადერთ ალლაჰს შეუძლია, რომლის ცოდნაც და ძლევამოსილებაც უსაზღვროა, რომელსაც არავითარი ნაკლოვანება არ აქვს. ჭეშმარიტად, არცერთ უბრალო მომაკვდავთაგანს, გარდა ალლაჰისა, არ შეუძლია მსგავსი კატეგორიული ფორმით გამოიტანოს საიდუმლო გადაწყვეტილება მომავალთან დაკავშირებით, რომელიც ხალხისთვის უცნობია.

ადამიანებმა, რომლებიც ყურანს უარყოფდნენ, გაიგონეს ეს ღვთაებრივი სიტყვები, რომლებიც მათ სისუსტეს მიანიშნებდა. ეს სიტყვები მათ, როგორც ცეცხლი, ისე მოედო და უფრო მეტად აღანთო მათში წინააღმდეგობის წყურვილი, მაგრამ ამ ადამიანებს არაფრის გაკეთება არ

304. ბაყარა, 2/23-24.





შეეძლოთ. ამ აიათებმა მქუხარე ხმით მთელ სამყაროში განაცხადეს მათი სისუსტე და ის ერთხელ კიდევ დაადასტურეს. ამან კი ურწმუნოთა ბაგენი, თითქოს, დაბეჭდა.[305] როგორც კი წარმართებმა ვერ შეძლეს, ეპასუხათ უზენაესი ალლაჰის გამოწვევისთვის, მიმართეს ისეთ მეთოდებს, როგორიცაა; სიცრუე, ხალხის მოწოდება ჭეშმარიტებასთან საბრძოლველად, ლანძღვა და ცილისწამება. ყურანში ასეა გადმოცემული:

**„...არ მოისმინოთ იგი ყურანი და ატეხეთ მასზე ღრიანცელი (უკუაგდეთ ის ნებისმიერი ხერხით ან იხმაურეთ მისი კითხვის დროს), ეგების თქვენ გაიმარჯვოთ.“**[306] ამით აჩვენეს მათ, რომ სინამდვილეში ღვთაებრივი ძლევამოსილება დარჩა გამარჯვებული. ეს სისუსტე და უგუნურება შესამჩნევია ჩვენს დროშიც.

### *ა) მოხდენილი სტილის, მჭერმეტყველება და ყურანის პოეტურობა*

წმინდა ყურანი არც პოეტური ნაწარმოებია და არც პროზაული. ყურანს ახასიათებს განუმეორებელი თავისებურება, იგი იკრებს თავისთავში როგორც პოეტური, ასევე პროზაული ტექსტის მახასიათებლებს. მის მსგავს ჟღერადობასა და ჰარმონიულობას ვერ შეხვდებით ვერცერთ ლექსსა და მუსიკაში. ყურანის განმეორებითი, ან მრავალჯერადი კითხვისას არ შეინიშნება მონოტონურობა და ერთფეროვნება. ბგერებისგან, რომლებიც შეუსვენებლივ იცვლება და ახლდება, ადამიანის შეგრძნების ყველა ორგანო თავის ერთნაირი ზომის წილს ღებულობს. სინონიმური რიგის სიტყვებიდან ყურანი არჩევს მხოლოდ ყველაზე სათუთ და მგრძნობიარე, ისეთებს, რომლებიც სტილის მიხედვით უფრო გამოკვეთილი და მოხდენილია.

305. მ.ს. რაფი. იჯაზულ ყურანი. ბეირუთი. 2003, გვ. 142.
306. ფუსსილეთი, 41/26.





იბნ ათია ამბობდა: „ყურანი - ისეთი წიგნია, რომელშიც თითოეულ სიტყვასა და აიათს დიდი აზრობრივი დატვირთვა აქვს და ამიტომაც ყურანიდან თუნდაც ერთი სიტყვა რომ ამოვიღოთ, მისი აზრობრივი მთლიანობა და ორიგინალურობა საგრძნობლად ირღვევა[307]." ამასთან ერთად, ყურანს აქვს გადმოცემის განსაკუთრებული ლიტერატურული სტილი და სათქმელის გამოსახატავად თავისთავში აერთიანებს ისეთ ლიტერატურულ ჟანრებს, როგორებიცაა; მოთხრობა, თქმულება, ლეგენდა, იგავი, ქადაგება, ისტორიული წყარო, კანონმდებლობა. ყურანში მრავალფეროვანია გადმოცემის ფორმებიც, მაგალითად გამოყენებულია; მონოლოგი, დიალოგი, დისკუსია, დებატები და წერითი მეტყველების სამივე ტიპი: აღწერა, თხრობა და მსჯელობა. მრავალფეროვანია ყურანის თემატიკაც, მასში წარმოდგენილია თემები საიქიო და სააქაო ცხოვრების[308], სამოთხისა და ჯოჯოხეთის, ღვთისგან დაწესებული მოვალეობებისა და აკრძალვების შესახებ.

ყურანი ბრძნული მჭერმეტყველებით, მოხდენილი სტილითა და შერჩეული მეტყველების ტიპით ღვთაებრივი არსის მთლიანობას უნაკლოდ გადმოსცემს და მკითხველისა და მსმენელის სულში წარუშლელ ზემოქმედებას ახდენს. ერთხელ ყველაზე სასტიკმა წარმართებმა, როგორებიც იყვნენ: აბუ სუფიანი, აბუ ჯაჰლი და ახნას ბინ შარიქი, რომლებიც ხალხს ყურანის მოსმენას უკრძალავდნენ, მალულად მუჰამმედის ﷺ სახლთან მივიდნენ, რათა მისი კითხვა მოესმინათ. იქ კი ნამაზის დროს მუჰამმედი ﷺ ყურანს კითხულობდა. შემთხვევით შეხვედრილებმა ერთმანეთს უსაყვედურეს. ასე გრძელდებოდა დაახლოებით სამი ღამის განმავლობაში. ბოლოს ერთმანეთს შეჰფიცეს, რომ მას შე-

307. ბუტი, რავაი, 140.
308. იბნ ათია. ალ-მუხარრარულ ვაჯიზ ფი თეფსირილ ქითაბილ აზიზ. ბეირუთი, 1412, 1/52.





მდეგ ასე აღარ მოიქცეოდნენ და შემდეგი გადაწყვეტილება მიიღეს: „დაე, არავინ გაიგოს ამის შესახებ! თუკი ხალხი ჩვენი ქცევების შესახებ შეიტყობს, ვფიცავთ ალლაჰს, ჩვენ გავწბილდებით და მაშინ ამ მხრივ ჩვენ არავინ მოგვისმენს!“[309] ვინმე ბედუინმა გაიგონა, თუ როგორ კითხულობდა ერთი ადამიანი უზენაესი ალლაჰის ასეთი აიათის შემდეგ ნაწილს:

فَٱصْدَعْ بِمَا تُؤْمَرُ وَأَعْرِضْ عَنِ ٱلْمُشْرِكِينَ

**„ამცნე,რაცგებრძანადაპირიიბრუნეწარმართებისგან!“**[310]

ბედუინი მაშინვე პირქვე დაემხო. როცა მას თავისი საქციელის მიზეზი ჰკითხეს, უპასუხა: „მე მიწიერი თაყვანისცემა მხოლოდ აიათის მჭერმეტყველებისთვის შევასრულე.“[311]

ბედუინზე უპირველესად იმოქმედა სიტყვა **„ფასდაღ“**, რომელსაც აქვს შემდეგი მნიშვნელობა: „უფრო მშვენიერი სახით აიხსნას ღვთაებრივი წერილი, განსხვავდეს ჭეშმარიტება სიცრუისგან, გახდეს ის აშკარა და იყო მამაცი ამ გზაზე.“ ამ სიტყვას მოსდევს გამოთქმა **„ბიმა თუ მარ“** („რა გაქვს ნაბრძანები შენ, რა გითხრეს შენ?“), რომელიც, მიუხედავად თავისი სიმცირისა, თავისთავში უამრავ მნიშვნელობას შეიცავს. მეორე ბედუინმა მოისმინა შემდეგი აიათი:

فَلَمَّا ٱسْتَيْـَٔسُوا۟ مِنْهُ خَلَصُوا۟ نَجِيًّا

**„ხოლო როცა ყოველგვარი იმედი გადაეწურათ, მოსათათბირებლად განმარტოვდნენ.“**[312]

309. იბნი ხიშამ, 1/337-338; თაბარი, თარიხ,2/218-219; იბნი ასირ, ქამილ, 2/63-64; იბნი საიდ, 1/99; ზახაბი, ტარიხულ ისლამ, გვ. 160-161;იბნი ქასირ, ალ-ბიდაია, 3/47; ხალიაბი, 1/462. 191
310. ჰიჯრი, 15/94.
311. Ahmed Cevdet Paşa, Kısas-ı Enbiyâ, İstanbul 1976, I, 82.
312. იუსუფი, 12/80.





ამის შემდეგ მან გაკვირვებისა და აღფრთოვანების გამოსახატავად აღნიშნა: „მე ვადასტურებ, რომ ადამიანს არ ძალუძს ასეთი სიტყვების წარმოთქმა.“[313]

იმ დროს ბედუინები ცოდნითა და მჭევრმეტყველებით საკმაოდ ცნობილები იყვნენ. ყურანი სწორედ მათი აღქმის დონით მიმართავს სხვადასხვა ეპოქისა და ქვეყნის ხალხებს, რომლებიც ცოდნის განსხვავებულ მარაგს ფლობდნენ. აიათი, რომელიც ერთმა თაობამ შეიძლება თავისი ეპოქის ცოდნის დონის შესაბამისად გაიგოს, მომდევნო თაობებმა შეიძლება თავისებურად გაიგონ. ამ საკითხთან დაკავშირებით სახელგანთქმული არაბი ლიტერატორი, მუსტაფა სადიყ არ-რაფი, წერდა: „ყურანის ერთ-ერთი სასწაული არის ის ფაქტი, რომ ზოგიერთი ჭეშმარიტება, რომელთა გაგებაც ყოველთვის შეუძლებელია, ინახება და ჭეშმარიტი არსი ვლინდება მაშინ, როცა მისი დრო დადგება.“[314]

### *ბ) ყურანის შეტყობინებები საიდუმლოებებზე (ღაიბ)*

წმინდა ყურანი ფარული სამყაროს (ღაიბ) ამბებს გვაწვდის, ამ მხრივ ყურანი მართლაც სასწაულია. ყურანი უამრავ მეცნიერულ საკითხსაც ეხება, დაწყებული წარსული ისტორიითა და დამთავრებული მომავლის წინასწარმეტყველებით. 1400 წლის განმავლობაში ვერცერთმა მეცნიერულმა აღმოჩენამ ვერ შეძლო მისი უკუგდება. ამ დროს კი ყველაზე ცნობილი ენციკლოპედიების ავტორებიც კი იძულებული არიან, დროდადრო ახალი ტომების გამოცემით განაახლონ და შეასწორონ თავიანთი თავდაპირველი მონაცემები. იმ დროებში ადისა და სამუდის ტომების ხალხთა განადგურებისა და მსოფლიო წარღვნის შესახებ ცნობები იყო შესამჩნევად მცირე, ისინი ზღაპრებისა და ლეგენდების სახით არსებობდა. მაგრამ ყურანმა ეს მონაცემები ისეთი ფორმით

313. იბნი აშურ, 1/107; Ahmed Cevdet Paşa, Kısas-ı Enbiyâ, İstanbul 1976, I, 82.
314. ვახიულ ქალიამ, ქუვეითი, 2/66.





წარმოადგინა, რომელიც თანამედროვე ისტორიული თუ ფილოსოფიური მეცნიერებების მოთხოვნებს პასუხობს და მკითხველთა ინტერესებს აკმაყოფილებს. ყურანი იძლევა ცნობებს მომავალი ამბების შესახებ. მოვიყვანოთ ზოგიერთი მათგანი; ისლამამდელ პერიოდში ბიზანტიასა და სპარსეთს შორის მოხდა ომი, რომლის საბაბიც ცეცხლთაყვანისმცემლობა იყო. სამხედრო მოქმედებები ბიზანტიელების მარცხით დამთავრდა. ამით ისარგებლეს მექელმა წარმართებმა და მუსლიმებს განუცხადეს:

-თქვენ იმედოვნებდით, რომ წიგნის წყალობით ჩვენ ქვეშ მოგვიქცევდით. აი, შეხედეთ, ცეცხლთაყვანისმცემლებმა ბიზანტიელები დაამარცხეს, რომლებიც საღვთო წერილების მფლობელები არიან. - ასე ცდილობდნენ წარმართები, დაემცირებინათ და გაეტეხათ პირველი მუსლიმები. ამ შეურაცხყოფის პასუხად ალლაჰმა გარდმოავლინა შემდეგი ზეშთაგონება, რომელიც მუსლიმებს აიმედებდა და წარმართებს სასოწარკვეთილებაში აგდებდა:

**„ელიფ, ლამ, მიმ. დამარცხდა რომი. უახლოეს მიწაზე. მაგრამ ისინი დამარცხების შემდგომ, უთუოდ, სძლევენ. რამდენიმე წელიწადში! ალლაჰისაა მბრძანებლობა ამათზე წინაც და ამის შემდგომაც! ამ დღეს მორწმუნენი გაიხარებენ. ალლაჰის შეწევნით. იგი შეეწევა იმას, ინებებს ვისაც. რამეთუ იგია ძლევამოსილი, მწყალობელი!“**[315]

იმ დროში ბიზანტიელები იმდენად დასუსტებულნი იყვნენ, რომ არავინ არ ვარაუდობდა ამ გამანადგურებელი მარცხის შემდეგ ოდესლაც გამარჯვებას მოიპოვებდნენ. მაგრამ ყურანი გარკვევით აცხადებდა:

**„ესაა ალლაჰის აღთქმა, არ შეცვლის ალლაჰი თავის აღთქმას, მაგრამ არ უწყიან ხალხის უმრავლესობამ!“**[316]

315. რუმი, 30/1-5.
316. რუმი, 30/6.





ბოლოს და ბოლოს ალლაჰმა შეასრულა თავისი პირობა. როგორც ისტორიკოსები ამბობენ, ცხრა წლის შემდეგ ბიზანტიელებმა სპარსელებზე გამარჯვება მოიპოვეს. ეს დღე მუსლიმთათვისაც სასიხარულო იყო – მათ მრავალღმერთიანებთან ბრძოლაში ბადრასთან[317] გამარჯვება მოიპოვეს.

როცა ეგვიპტის სასტიკმა მმართველმა, ფარაონმა, წითელ ზღვაში დახრჩობისას სურვილი გამოთქვა, მორწმუნე გამხდარიყო, ალლაჰმა ბრძანა:

**„ნუთუ ახლა! აკი, წინათ ურჩობდი და იყავი ჩხუბისთავი?“**

*ესე იგი უზენაესი ამბობს: „როცა უბედურება დადგება, შენ ელვისებურად მორწმუნე ხდები, ხოლო შემდეგ ისევ ძველს უბრუნდები. შენ თვლი, რომ ამჯერადაც ასე იქნება? არა, ამის შემდგომ შენი მონანიება აღარ მიიღება.“*[318]

ფარაონის დაგვიანებული მონანიება ალლაჰმა არ მიიღო და ბრძანა:

**„მაშ, დღეს ჩვენ შენ გადაგარჩენთ სხეულად, რათა იქმნა სასწაულად შენს შემდგომთათვის. უეჭველად, უმეტესი ხალხთაგან, ჩვენი სასწაულების შესახებ ცოდნას არ ფლობენ.“**[319]

ჩვენს ეპოქაში წითელ ზღვაში კვლევითი სამუშაოების წარმოებისას ფარაონის სხეული იპოვეს. ახლა ეს სხეული ინახება ბრიტანეთის მუზეუმში, სადაც 94-ე ნომერ დარბაზში ყველას დასანახადაა გამოფენილი. ესაა ალლაჰის მიერ გაცხადებული ჭეშმარიტება, რომელიც საუკუნის დასასრულამდე ყურანის სასწაულებრივ მტკიცებულებას ემსახურება.

317. იხ. თირმიზი, თეფსირი, 3-/3191-3194; ახმადი, I, 276; კურტუბი, XVI, 3
318. იუნუსი, 10/91.
319. იუნუსი, 10/92.





**მუსლიმების გამარჯვება წარმართებთან ბადრის ბრძოლაში[320], მუსლიმების მშვიდობიანი შესვლა მესჯიდი ჰარამში (აკრძალული მეჩეთი), მუსლიმების მიერ მექას დაკავება[321], ისლამის უპირატესობა სხვა რელიგიებზე,[322] ყურანის უარყოფის შეუძლებლობა[323], ყურანის ორიგინალურობის დაცვა[324] - ყველაფერი ეს ყურანის წინასწარმეტყველებაა და მომავალს ეხება. შეუძლებელია წარმოდგენა, რომ მუჰამმედს ﷺ ღვთაებრივ ზეშთაგონებების გარეშე სცოდნოდა ეს ამბები და წინასწარ ესაუბრა მათზე.**

### *გ) ყურანის ზემოქმედება მეცნიერულ აღმოჩენებზე*

ყურანში ძალიან ბევრი ისეთი აიათია, რომლებიც მეცნიერულ აღმოჩენებსა და პროგრესზე მიუთითებს. ეს ტაეპები ყურანის საოცრებებს წარმოადგენს და მომავალს წინასწარმეტყველებს. ყურანის მთავარი ამოცანაა ერთღმერთიანობის სწავლება და გავრცელება და მეგზურობა ღვთის ჭეშმარიტების გზაზე. ყურანის ყველა შეტყობინება წარმოდგენილია მხოლოდ ამ მიზნით. ამასთან ერთად, ყურანში ასახულ მონაცემებს მეცნიერებისთვის უზარმაზარი ფასი აქვს. მაგალითის სახით შეიძლება მოვიყვანოთ ზოგიერთი მეცნიერული მონაცემი; ყურანი შეიცავს ისეთ ინფორმაციას ადამიანის ორგანიზმის ჩასახვასა და ემბრიონის განვითარების სტადიებზე, რომელიც თანამედროვე მეცნიერებამ მხოლოდ ახლახან გაიგო. ეს მონაცემები დაწვრილებითაა გადმოცემული სურა **„ალ-ჰაჯსა“** და **„ალ-მუმინუნში“**. კანადელი პროფესორი, დოქტორი

320. ყემერი, 54/45.
321. ფეთიჰი, 48/16, 27.
322. ნასრი, 110/2.
323. თევბე, 9/33; ფეთიჰი, 48/28; საფი, 61/9.
324. ბაყარა, 2/23-24. 342. ჰიჯრი, 15/10. Некоторые примеры см. Йусуф аль-Хадж Ахмад. Мавсуатуль иджазиль илми филь Кураниль Карим вас суннату мутаххара. Дамаск, 2003, с. 20-24.





ლ.კეიტ მორე, თავის ნაშრომში ემბრიოლოგიაზე ხსნის რა ადამიანის ორგანიზმის ფორმირების სტადიებს, აკეთებს განცხადებას, რომ ყველა ეს მონაცემი ყურანში წარმოდგენილ მონაცემებს სრულად შეესაბამება. ის ასევე აღიარებს, რომ ყურანის მონაცემები უკანასკნელ მეცნიერულ მიღწევებს გაცილებით წინ უსწრებს. გამოკვლევების შედეგებმა აღაფრთოვანა კეიტი და ყურანისა და ალლაჰის შუამავლის - მუჰამმედის ﷺ მიმართ პატივისცემით აევსო. მან 1400 წლის წინ გარდმოვლენილი ყურანის სასწაული დიდი პატივით დაადასტურა. მონაცემებმა, რომლებიც კეიტმა ყურანიდან ამოკრიბა, ის თავისი წიგნის («Before We Are Born» «მანამდე, ვიდრე დავიბადებოდით») მეორე გამოცემამდე მიიყვანა. როცა მას ჰკითხეს:

- როგორ შეგიძლიათ ახსნათ ის ფაქტი, რომ ყველა ეს მონაცემი ყურანშია დაცული? -მან შემდეგი პასუხი გასცა:

- ყურანი სხვა არაფერია, გარდა ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი ზეშთაგონებისა.[325]

უკანასკნელ წლებში დადგინდა, რომ სამყარო მუდმივად ფართოვდება და გალაქტიკები ერთმანეთს უზარმაზარი სისწრაფით შორდება. ამ კანონის თანახმად, რომელიც ამტკიცებს, რომ სამყარო უსაზღვრო ძალით იმართება, უზარმაზარი გალაქტიკები ერთმანეთს ზომიერად შორდება. მაგალითად, გალაქტიკა, რომელიც ჩვენგან 10 000 000 სინათლის წლის მანძილის სიშორეზეა, ჩვენ 250 კმ/წმ. სიჩქარით გვშორდება. რაც შეეხება გალაქტიკას, რომლისგანაც დაშორება 10 მილიარდი სინათლის წელია, ჩვენ 250 000 კმ/წმ. სიჩქარით გვშორდება.[326] ამ გარემოებას ყურანის შემდეგი აიათი მიუთითებს:

325. Gari Miller, The Amazin Quran, s. 34-39.
326. prof. Dr. Osman Çakmak, Bir Çekirdekti Kâinat, s. 28.





**„და ზეცა ავაგეთ ძლიერებით და უეჭველად, ჩვენ ვართ გამვრცობი!“**[327]

ყოვლისშემძლე ალლაჰი იცავს ჩვენს პლანეტას სხვა განადგურებული პლანეტების ნარჩენებისგან. იუპიტერი და სატურნი, რომლებიც მიზიდულობის უზარმაზარ ძალას ფლობენ, თითქოს დამცველები არიან და არ უშვებენ ზეციურ სხეულებს, რომლებიც შეიძლება ჩვენი პლანეტისთვის საფრთხეს წარმოადგენდეს. დროდადრო არის შემთხვევები, როცა კომეტები ამ ორ პლანეტას გვერდს აუვლიან და ჩვენს დედამიწას უახლოვდებიან, მაშინ წინააღმდეგობას უწევს მეორე დამცველი, მთვარე. რადგანაც მას არ აქვს ატმოსფერო, კომეტები მის ზედაპირზე ეცემიან და კრატერებს (ღრმულები) ტოვებენ. მთვარეზე ამ კრატერების დანახვა პატარა დურბინდითაც კი შეიძლება. ზოგჯერ მთვარესაც აუქცევენ გვერდს ზეციური სხეულები და კომეტები და თუ ისინი მცირე ზომისაა, ატმოსფეროში შესვლისას წვას იწყებენ. ეს არის მოვლენა, რომელსაც „ვარსკვლავთ ცვენას“ ეძახიან. ამის შედეგად ზეციური სხეულები დედამიწის ზედაპირამდე ვერ აღწევს და ატმოსფეროში მტვრის მცირე ნაწილაკებად იშლება. შემდგომ ყოველი ამ ნაწილაკთაგანი წვიმის წვეთების წარმოქმნის საფუძველი ხდება.[328] ატმოსფერო ჩვენს დედამიწას მავნე სხივებისგანაც იცავს, რომლებიც კოსმოსიდან მოდის. ყოველივე ამის შესახებ ყურანი გვამცნობს შემდეგს:

**„და ჩვენ დავადგინეთ ზეცა დამცავ სახურავად, მაგრამ მასში არსებულ სასწაულებს პირი აქციეს.“**[329]

როგორც ვხედავთ, ერთი მხრივ, წმინდა ყურანი ადამიანთა ქმედებებისა და ქცევების შესახებ ჭეშმარიტებას გვამცნობს, მეორე მხრივ, ჩვენს ყურადღებას აქცევს სა-

327. ზარიათი, 51/47.
328. Prof. Dr. Osman Çakmak, Bir Çekirdekti Kâinat, s. 94, 127.
329. ენბია, 21/32.





მყაროს საიდუმლოებებს და მოითხოვს, რომ მას, სამყაროს, კითხულობდნენ როგორც წიგნს და მისი საიდუმლოებები გამოიკვლიონ.

14 საუკუნის წინათ ყურანმა გვამცნო:

**„და ჩვენ წარმოვაგზავნეთ ქარები დატვირთული. ამგვარად ზეციდან ზეგარდმოვავლინეთ წყალი და ჩვენ დაგარწყულეთ ამით, და ვერ შეძლებთ მის საცავეებში დაგუბებას!“**[330]

ამ აიათის გარდმოვლენიდან საუკუნეების შემდეგ დადგინდა, რომ ქარი მცენარეებსა და ღრუბლებს განაყოფიერებაში ეხმარება.

სურა „არ-რახმანში“ ალლაჰი ამტკიცებს:

**„მიუშვა ორი ზღვა, ერთმანეთს ეამბორებიან. მათ შორის უხილავი მიჯნაა, რომელსაც ვერ გადალახავენ.“**[331]

ასეთივე გამონათქვამებია სურა „ალ-ფურყანის“ 53-ე აიათსა და სურა „ან-ნამლის“ 61-ე აიათში. ამ აიათებით გადმოცემული ჭეშმარიტება, როგორც ყურანის სასწაული, მხოლოდ ჩვენს დროში გაიგეს. ოკეანურ გამოკვლევებში აღმოაჩინეს განსაცვიფრებელი მოვლენა - ორი ზღვის დინების შესაყარის ზონაში უხილავი ზღვარი არსებობს, რომელიც მათ ერთმანეთში არ ურევს. მაგალითად; თეთრი ზღვისა და ატლანტის ოკეანის წყლები ერთმანეთს არ ერევა და შემადგენლობის თავისებურებებს ინარჩუნებს, თითქოს გიბრალტარის სრუტეში მათ შორის უხილავი ზღვარი არსებობს. მოგვიანებით კაპიტანმა კუსტომ გამოარკვია, რომ ყველგან, სადაც ორი სხვადასხვა შემადგენლობის ზღვა ერთმანეთს უერთდება, ასეთი წყლის ფარდა არსებობს. მრ.ა. ბრაუნმა შეადარა ეს ინფორმაცია და ის აიათები, რომლებშიც ზღვები და ოკეანეებია ნახსენები. ის

330. ჰიჯრი, 15/22.
331. რაჰმანი, 55/19-20.





ფიქრდებოდა აიათებზე, რომლებიც ამტკიცებდა, რომ როგორც მარილიანი, ასევე მტკნარი წყლები ახალი ხორცისა და მარგალიტის წყაროა; რომ არ ერევა ერთმანეთს წყლები, რომლებსაც სხვადასხვა თვისებები აქვთ; რომ მოძრაობენ ქარის დახმარებით იალქნიანი ხომალდები. როცა ეს ინგლისელი ინდოეთის ოკეანის სანაპიროზე მდებარე ქალაქში მოხვდა, ერთ-ერთ მუსლიმს ჰკითხა:

- იმყოფებოდა თუ არა თქვენი შუამავალი, მუჰამმედი, საზღვაო მოგზაურობაში? -

მან უპასუხა:

- არა! როგორც ჩვენთვის ცნობილია, ის ზღვებსა და ოკეანეებში არ მოგზაურობდა.

ამ პასუხის შემდეგ ინგლისელი მეზღვაური დარწმუნდა, რომ ყურანი, გარდა ღვთაებრივი ზეშთაგონებების გზისა, არ შეიძლებოდა სხვანაირად მუჰამმედს ﷺ გარდმოვლენოდა. ყურანის ყველა აიათის შესწავლის შემდეგ, რომლებიც ერთღმერთიანობასა და სამართალს ეხებოდა, მან იხილა ისინი უფრო სწორი და შინაარსიანი, ვიდრე თევრათისა და ინჯილის მითითებები და აი სწორედ მაშინ ა. ბრაუნმა ისლამი მიიღო. მოგვიანებით ის ეგვიპტეში გაემგზავრა და იქ მეცნიერებს შეხვდა.[332]

მათემატიკის პროფესორი, ჰარი მილერი, ამბობს:

„მუჰამმედის ﷺ მოღვაწეობამდე წამოყენებული იყო თეორია ატომის არსებობაზე. მისი ავტორი იყო ბერძენი ფილოსოფოსი დემოკრიტე. მისმა მიმდევრებმა დაიწყეს მტკიცება, რომ ნივთიერებები შედგებოდა უმცირესი განუყოფელი და ფიზიკური თვალით უხილავი ნაწილაკებისგან, რომლებსაც ატომები ჰქვია. თანამედროვე მეცნიერებამ აღმოაჩინა, რომ ნივთიერების უმცირეს ნაწილაკს აქვს ისეთივე თავისებურებები, რაც თვით ნივთიერებას და ასეთი-

332. რაშიდ რიზა, თეფსირულ ყურანილ ხაკიმ, 11/341-342.





ვე სახით შეიძლება დაიშალოს. უკანასკნელი მეცნიერული აღმოჩენების შედეგად მიღებული ეს ცოდნა უახლესად ითვლება. ამასობაში ეს განსაცვიფრებელი მონაცემები უკვე არსებობდა ყურანში, ალლაჰის ამ სიტყვებში:

**„და რა მდგომარეობაშიც არ უნდა იყო და რასაც არ უნდა კითხულობდე ყურანიდან, და რა საქმითაც არ უნდა იყო დაკავებული, როგორც არ უნდა ჩაიძიროთ მასში, ჩვენ უთუოდ, მოწმედ ვართ თქვენდა. არაფერია დაფარული შენი ღმერთისგან არც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა, თუნდ იყოს იოტისოდენა, ან მასზე მცირე ან მეტი, რომ არ იყოს ცხად წიგნში.“**[333]

ამ აიათში ლაპარაკია ნაწილაკებზე, რომლებიც ატომზე გაცილებით მცირეა. არ არსებობს მცირეოდენი ეჭვიც კი იმაში, რომ იმ დროს ასეთი მონაცემების დაწერა არ შეეძლო არცერთ მეცნიერს, არცერთ არაბს, რადგანაც იმ პერიოდში ცნობილი იყო მხოლოდ ერთი უმცირესი ნაწილაკი, რომელიც „ატომის“ სახელს ატარებდა. ეს კიდევ ერთხელ ადასტურებს, რომ წმინდა ყურანი დროის ხელქვეითი მართლაც არაა.[334]

### *დ) სასამართლო სისტემა, რომელიც შეიძლება შეფასდეს როგორც სასწაული*

ყურანის კიდევ ერთი მხარე, რომელიც მის ზებუნებრივობას აჩვენებს, კანონშემოქმედებითი სფეროს სრულ-

333. იუნუსი, 10/61.

334. Defne Bayrak, Neden Müslüman Oldular?, s. 144-145. Для более подробных сведений о Коране и науч- ных вопросах советуем обратиться к следующим источникам: Dr/ Maurice Bucaille, La Bible le Coran et la sceience: Les ecritures saintes a la Lumiere des connaissanes, Paris: Segheres, 1980 (The Bible the Qur'an and sciens); Afzalurrahman, Quranic Sciences, London 1981; Prof. Dr. Ömer Çelik, Tek Kaynak İki Irmak: Kur'ân'dan Teknolojik Yansımalar, İstanbul 2009; Osman Nûri Topbaş, Rahmet Esintileri (Genişletilmiş yeni baskı), İstanbul 2008.





ყოფილება და დიდებულებაა. მისი კანონების უნაკლობა გამოიხატება იმაში, რომ ზეშთაგონებები, რომლებსაც ყურანი შეიცავს, ნებისმიერი დროის მოთხოვნებსა და საჭიროებებს პასუხობენ. მათში არ არსებობს ნაკლი, რომელიც შეიძლებოდა გაეკრიტიკებინა სამართლიან ადამიანს, ისინი სთავაზობენ პრობლემური საკითხების ისეთ ადვილად გადაწყვეტას, რომელთა გადაწყვეტაც სხვა სამართლებრივ სისტემებს უჭირთ. ყურანის ზეშთაგონებებს აქვთ ღრმა შინაარსი. ყურანის სასწაულებრივ ბუნებას ადასტურებს ისიც, რომ სხვა სისტემებთან შედარებით, როგორ სწრაფად და სრულყოფილად მიაღწია თავისი უნაკლო ზეშთაგონებების ცხოვრებაში განხორციელებას.

შუამავლის ﷺ წყალობით შეიქმნა უნაკლო სასამართლო სისტემა, რომელიც შეიცავდა სამოქალაქო, ოჯახურ, საერთაშორისო სამართლის ნორმებს, ომისა და მშვიდობის კანონებს. წმინდა ყურანმა მოიტანა ისეთი სასამართლო სისტემა, რომელიც არ კარგავს თავის აქტუალობას არცერთ დროში. ამ სისტემის ფორმულირებას დასჭირდა ყველაზე ცოტა დრო. ჩვენი წმინდა წიგნის ამ სასწაულებრივი მხარის მხედველობაში მიღებით, ყურანის მცოდნე და სწავლული ყასიმი წერდა შემდეგს:

„უზენაესი ალლაჰი 23 წლის განმავლობაში თანდათანობით ზრდიდა არაბ ერს. მსგავსი შედეგის მიღწევა სხვა ხალხებსა და სხვა გარემოებებში შესაძლებელი იქნებოდა მხოლოდ სოციალური ფაქტორების დახმარებით რამდენიმე საუკუნის განმავლობაში.“[335]

ყველაფერი, რაზეც ჩვენ აქამდე ვილაპარაკეთ, ყურანის სასწაულებრივი თავისებურებების მხოლოდ მცირე ნაწილია.

335. მახასინულ თავილ, კაირო, 2/219.





## 6. ყურანის ზემოქმედება დასავლეთის ხალხზე

ჩვენ ვხედავთ, რომ უამრავ ადამიანს ისლამის მიმართ ინტერესი გაუჩნდა ყურანის წაკითხვითა თუ მოსმენით.[336] ერთი დასავლელი ქალი მეცნიერი, რომელმაც ისლამის მიღების შემდეგ სახელად ქარიმი დაირქვა, ამბობს:

„ყურანი მეგზურობას უწევს თვით მუჰამმედსაც კი, ვისაც ის გარდმოევლინა. დროდადრო ის მას აფრთხილებს. მუჰამმედს რომ ყურანი თავად დაეწერა, განა ასეთი იქნებოდა?[337]"

მათემატიკის პროფესორმა, ჰერი მილერმა, რომელიც მუსლიმებში მისიონერობას ეწეოდა, იმ მიზნით, რომ მათზე გამარჯვება მოეპოვებინა და შეცდომები ენახა, ერთხელ გადაწყვიტა ყურანი წაეკითხა. ის ფიქრობდა, რომ მის წინ იდო წიგნი, რომელიც 1400 წლის წინათ დაიწერა და მოთხრობილია უდაბნოსა და სხვა მსგავს საგნებზე. მაგრამ იმან, რაც ჰერი მილერმა ყურანში ნახა, განაცვიფრა. ის მიხვდა, რომ ამ წიგნში არის ისეთი მონაცემები, რომლებიც სხვაგან არსად არ არის. პროფესორი ვარაუდობდა, რომ ყურანში აღწერილი იყო მუჰამმედის ცხოვრება, მისი მეუღლის - ხატიჯეს, ქალიშვილებისა და ვაჟიშვილების სიკვდილი და ა.შ. მაგრამ ვერაფერი მსგავსი მან მასში ვერ იპოვა. მან მხოლოდ ნახა იქ სურა, სახელწოდებით „მარიამი", რომელშიც მასზე საუბარია ღრმა პატივისცემით. ამ სურის მსგავსი ქრისტიანულ სახარებაში არაფერია! ყურანში არ იყო სურა, რომელსაც ჩვენი შუამავლის ﷺ საყვარელი მეუღლის, აიშას, ან მისი ქალიშვილის, ფატმას, სახელს შეარქვამდნენ. ჰერი მილერი უფრო მეტად დატყვევდა, როცა შეამჩნია, რომ შუამავალ ისას სახელი ყურანში 25-ჯერ,

336. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, II, 45.
337. A. Arı - Y. Karabulut, Neden Müslüman Oldum, s. 184.





ხოლო მუჰამმედის სულ 4-ჯერ იყო მოხსენებული. ბოლოს მან ისლამი მიიღო.[338] ნიშანდობლივია ამერიკელი სალიხის შემდეგი გამონათქვამი:

„როცა მე ყურანს ვკითხულობ, ვხედავ შეცდომებს, რომლებსაც მე ჩემს ცხოვრებაში ვუშვებ. კითხვისას მე ვხვდები, რომ ეს სიტყვები უბრალო მოკვდავის არაა, რადგან არცერთ ადამიანს არ შეუძლია გამიგოს მე ისე, როგორც მიგებს წმინდა ყურანი."[339]

ამერიკელი კოვალსკი ამბობს:

„ყურანი ადამიანთა აზრებს კითხულობს. როცა მე რაღაც კითხვა მებადება, პასუხს მაშინვე ყურანში ვნახულობ. ვფიქრობ, მრავალი ადამიანი მეთანხმება იმაში, რომ ყურანი ადამიანთა აზრებს კითხულობს."[340]*

დუგლას ვილიამსი ამბობს:

„ყოველთვის, როცა მე ყურანს ვკითხულობ, საოცარ სიმშვიდეს ვიძენ. ხანდახან მე გვიან ვწვებოდი დასაძინებლად, ღამის 3-4 საათამდე ყურანს ვკითხულობდი. ღრმა შინაარსი, რომელსაც ყურანის აიათები შეიცავს, მე მაძლევს სრულ სიმშვიდეს და ჩემს ინტელექტუალურ დონეს მიმაღლებს. არ მახსოვს, რომ ჩემი ცხოვრების რომელიმე პერიოდში ასეთი დონისთვის ოდესმე მიმეღწიოს."[341]



338. Defne Bayrak, Neden Müslüman Oldular?, s. 138.
339. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 157.
340. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 56.
341. Ahmet Böken - Ayhan Eryiğit, Yeni Hayatlar, I, 16





*ნაწილი მეოთხე*

# მუჰამმედი - მოწყალების შუამავალი
(სელალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ)

## 1. ბავშვობისა და ყრმობის წლები

მუჰამმედ შუამავალი ﷺ რაბიულ ავალის თვის მე-12 დღეს, ორშაბათს დაიბადა, რომელიც გრიგორიანული კალენდრით 571 წლის 20 აპრილია. როცა მან სამყაროს თავისი დაბადებით პატივი დასდო, მზის ამოსვლამდე სულ ცოტაღა იყო დარჩენილი. მისი კეთილშობილი გვარტომობა იწყება ადნანით, კაიზართა ტომის უფრო პატივდებული წინაპრით, შუამავალ ისმაილის (ალლაჰმა დალოცოს) შვილით[342]. მუჰამმედი ﷺ როგორც მამის, ასევე დედის ხაზით ყურეიშელთა ტომის ყველაზე გვარიან და პატივცემულ ოჯახს მიეკუთვნებოდა. მისი მამა, კეთილშობილი აბდულლაჰი, სავაჭროდ შამში გაემგზავრა, საიდანაც დაბრუნებისთანავე ავად გახდა და მუჰამმედის ﷺ დაბადებამდე ორი თვით ადრე გარდაიცვალა. იმისთვის, რომ ის ჯანმრთელი გაზრდილიყო და არაბულ ენაზე ელაპარაკა, აღსაზრდელად ძიძასთან, დედა ჰალიმესთან გაგზავნეს, ტომში, რო-

342. ბუხარი, მანაქიბულ ანსარ, 28; იბნ ხიშამ, 1/1-3; იბნ სად, 1/55-56.





მელიც მშვენიერ კლიმატურ პირობებში ცხოვრობდა. როცა ის ექვსი წლის შესრულდა, თავისმა დედამ ემინემ, მოსამსახურე უმმა აიმანის თანხლებით მუჰამმედი ﷺ მედინაში წაიყვანა, რათა მისი მამის, აბდულლაჰის, საფლავი ენახა. როცა ისინი უკან ბრუნდებოდნენ, ემინე გზაში ავად გახდა და სოფელ აბვაში გარდაიცვალა. ის იქვე დაასაფლავეს. მუჰამმედმა ﷺ დედაც ასე დაკარგა და მექაში დაბრუნდა. ამის შემდეგ, ის იყო ბაბუას მზრუნველობის ქვეშ დარჩენილი. როცა ის რვა წლის შესრულდა, მისი ბაბუა აბდულმუტალიბიც გარდაიცვალა. ამის შემდგომ ის ბიძა აბუ ტალიბმა წააიყვანა და ყოველმხრივ მფარველობდა. შუამავალმა ﷺ ბავშვობა და ყრმობა ობლობაში გატაარა და გამოირჩეოდა მაღალი ზნეობითა და შესაშური მორალით. პირველად ის იყო მწყემსი, შემდეგ ვაჭრობას მიჰყო ხელი.[343] მისმა პატიოსნებამ და სამართლიანობამ მას მალე გაუთქვა სახელი და ხალხის პატივისცემა და დაფასება მოიხვეჭა. მუჰამმედს ﷺ უწოდეს **„ალ-ამინი“**, რაც „ყველაზე სანდო ადამიანს“ ნიშნავს. საიმედოობა მის მეორე სახელად იქცა. (როცა ის 25 წლის შესრულდა, მექაში მას ალ-ამინს (სანდო) ეძახდნენ.[344] წარმართები თავიანთ მეგობრებს ისე არ ენდობდნენ, როგორც შუამავალს ﷺ, რომელსაც **„მუჰამმედულ ამინს“** (სანდო მუჰამმედი) ეძახდნენ და ძვირფას საქონელს შესანახად აბარებდნენ. ქააბას განახლების დროს ყურეიშიტებს შორის წარმოიშვა აზრთა სხვადასხვაობა იმასთან დაკავშირებით, თუ ვის უნდა ჩაესვა შავი ქვა თავის ადგილას. ყველა უსიტყვოდ დასთანხმდა მუჰამმედის ﷺ მსჯელობასა და გადაწყვეტილებას, რომლითაც მან გონივრულად აღკვეთა დაპირისპირების წარმოშობა. შუამავლის მისიის დაკისრებამდეც მუჰამმედი ﷺ თავის ტომში ყველაზე პატივცემული ადამიანი იყო. ის, ყველაზე კეთილშობილი მოდგმიდან იყო

343. ბუხარი, იჟარა, 2; აბუ დავუდი, ადაბი, 17, 82; ხაკიმ, 3/200.
344. იბნ სად, 1/121, 156.





და ზნეობრიობის თვალსაზრისით - ყველაზე სრულყოფილი.

ჩვენი შუამავალი დიდ ყურადღებას მეზობლების უფლებებსაც აქცევდა, ის ხიბლავდა ყველას თავისი ლმობიერებითა და სანდოობით. ის აღემატებოდა ყველას თავისი სანდოობით და ადამიანებს ზიანსა და წყენას არ აყენებდა. არ იყო ისეთი შემთხვევა, რომ მუჰამმედს ﷺ ვინმე გაესამართლებინოს, ან ვინმესთან ეკამათოს[345].

როცა ჩვენმა შუამავალმა ﷺ 25 წლის ასაკს მიაღწია, მექას ერთ-ერთმა პატივცემულმა ქალმა, სახელად ხატიჯამ, რომელიც მისი პატიოსნებით მოხიბლული იყო, დაქორწინება შესთავაზა. ხატიჯა ალლაჰის შუამავალზე თხუთმეტი წლით უფროსი იყო. ის აგრეთვე ქვრივი იყო და შვილები ჰყავდა. მუჰამმედმა ﷺ და ხატიჯამ შექმნეს ოჯახური კერა, რომელიც მთელი კაცობრიობისთვის მაგალითად იქცა. ოჯახური ცხოვრების პირველი 24 წელი, რომლებიც მისი ყველაზე ახალგაზრდული წლეები იყო, შუამავალმა ﷺ მხოლოდ ხატიჯასთან გაატარა. ხატიჯას გარდაცვალების შემდეგ ხუთი წელი მან უცოლოდ იცხოვრა, შემდეგ დაქორწინდა ერთ ქვრივზე, სახელად საუდი. ამის შემდეგ ყველა მომდევნო ქორწინებას ან რელიგიური, ან სახელმწიფოებრივი, ან პოლიტიკური მიზანი ჰქონდა და არა ხორციელი ვნებები, როგორც ამას შურიანები და მოქიშპეები აცხადებდნენ, ამის ნათელი მაგალითი ისაა, რომ მუჰამმედმა ﷺ თავისი ცხოვრების ყველაზე ახალგაზრდული წლები 15 წლით უფროს შვილებიან ქვრივთან გაატარა.[346]

345. იბნ ხიშამ, 1/191; იბნ სად, 1/121.

346. შუამავლის (ს.ა.ს.) მრავალრიცხოვან ქორწინებებთან დაკავშირებით. იხილეთ Osman Nûri Topbaş, Hazret-i Muhammed Muṡtafa (s.a.v), I, 130-140 (http:// hazretimuhammedmekkedevri.darulerkam.altinoluk. com/); Prof. Dr. Ömer Çelik, Dr. Muṡtafa Öztürk, Dr. Murat Kaya, Üsve-i Hasene, II, 392-405 (www.usveihasene. com); Dr. Murat Kaya, Ebedî Yol Haritası İSLÂM, İṡtanbul 2009, s. 469-481.





## 2. შუამავლური მისიის შესრულების პერიოდი

როცა მუჰამმედმა ﷺ ორმოცი წლის ასაკს მიაღწია, მას მოევლინა უზენაესი ალლაჰის ბრძანება:

**„იკითხე შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა! მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან!**[347]

ასე დაეკისრა მას შუამავლის მისია. იმ დღეს, როცა მუჰამმედმა ﷺ პირველად გამოუცხადა ხალხს თავისი მისიის შესახებ, მან ყურეიშიტებს საფას გორაკიდან მიმართა:

- ო, ყურეიშელების თემო! თქვენ დამიჯერებთ მე, თუკი გეტყვით, რომ ამ გორაკის ძირას, ან იმ მინდორში შეიარაღებული მეომრები იმალებიან, რომლებიც ახლა თქვენ თავს დაგესხმიან და მთელ თქვენს ქონებას წაგართვამენ?

ყველა იქ დამსწრემ დაუფიქრებლად განაცხადა:

- დიახ, ჩვენ შენ დაგიჯერებთ! ჩვენ ხომ აქამდეც ვიცოდით, რომ შენ სამართლიანი და პატიოსანი ადამიანი იყავი. ჩვენ არასდროს არ გვსმენია, რომ შენ გეცრუოს!

მუჰამმედმა ﷺ მაშინვე გამოუცხადა ყველას, რომ ის არის ყოვლისშემძლე ალლაჰის მიერ გამოგზავნილი შუამავალი. ის აღფრთოვანებით უყვებოდა ყველას, რომ ისინი, ვინც ალლაჰს ირწმუნებენ, მისთვის სასარგებლო სახით იცხოვრებენ, განკითხვის დღეს გულუხვად დაჯილდოვდებიან, ხოლო ვინც ალლაჰს უარყოფს, საშინელ სასჯელს გადაეყრება. ესე იგი, ჯერ კიდევ ამ ცხოვრებაში საჭიროა, მარადიული ცხოვრებისთვის მომზადება. მაგრამ ადამიანების ჭეშმარიტ გზაზე დარიგება ძალიან რთული აღმოჩნდა. მიუხედავად თავისი ხალხის მხრიდან მიყენებული ყველა ტანჯვისა და ჩაგვრისა, მუჰამმედი ﷺ ხალხის ალლაჰისკენ მოწოდებას ერთი წამითაც არ წყვეტდა. ის დადიოდა სახლე-

347. ალაყი, 96/1-2.





ბში, ბაზრობებზე, ხვდებოდა ქარავნებს, მომლოცველებსა და პირველი შესაძლებლობისთანავე ადამიანებს ჭეშმარიტებისკენ მოუწოდებდა. მან არ იცოდა, რა იყო დაღლა და სასოწარკვეთილება. იმათაც კი, ვინც მის მიმართ თავის მტრობას ღიად აცხადებდა, ჩვენი შუამავალი ერთსა და იმავე ჭეშმარიტებას მრავალჯერ უმეორებდა. ის ამბობდა: „მე არ ვითხოვ თქვენგან ამისთვის არავითარ გასამრჯელოს". ის ხალხს ისლამისკენ მხოლოდ ალლაჰისთვის მოუწოდებდა. ჯიუტი წარმართები მისგან მხოლოდ სასწაულების ჩვენებას მოითხოვდნენ. ღმერთი ბრძანებს:

**„არ გექნება შენ სახლი ოქროსგან, ან ცათ ამაღლდები. თუმცა მაინც არ დავიჯერებთ შენს ამაღლებას, სანამ არ ჩამოგვიტან წიგნს, რომელსაც წავიკითხავთ. უთხარი: „დიდება ჩემს უფალს! მე ხომ მხოლოდ ადამიანი შუამავალი ვარ! მათ როცა მოუვიდათ ჭეშმარიტება, არაფერს დაუბრკოლებია ისინი, რომ ერწმუნათ, გარდა საკუთარი ნათქვამისა: „ნუთუ ალლაჰმა ადამიანი წარმოგზავნა შუამავლად? უთხარი: „რომ ყოფილიყვნენ დედამიწაზე დამკვიდრებულნი მოსიარულე ანგელოზები, უთუოდ გარდმოვავლენდით. ჩვენ ზეციდან შუამავლად ანგელოზს მათდა."**[348]

მუჰამმედი ﷺ წერა-კითხვის უცოდინარი ადამიანი იყო, როგორც იმ დროის სხვა უამრავი ადამიანი. მაშასადამე, ყველაფერი, რასაც ყვებოდა, მას არ შეეძლო რომელიმე წიგნიდან ამოეკითხა, ან სხვა ადამიანისგან გაეგო. როცა წერა-კითხვის უცოდინარი ადამიანი, ორმოც წელს მიღწეული, ერთობ მჭერმეტყველურად და მოხდენილად, ერთობ მნიშვნელოვანი მონაცემების უცებ გადმოცემას იწყებს, ეს შეიძლება მხოლოდ ღვთაებრივი ზეშთაგონებების წყალობით. ამის შესახებ იცოდნენ მისმა მოწინააღმდეგეებმა და მას მაინც ალიარებდნენ. წმინდა ყურანში ალლაჰი ბრძანებს:

348. ისრა, 17/93-95.





**„შენ არ კითხულობდი მანამდე არც ერთ წიგნს და არ გადაგიწერია შენი მარჯვენათი. სხვაგვარად სიცრუის მიმხრობნი დაეჭვდებოდნენ!“[349]**

წარმართები აღიარებდნენ შუამავლის ﷺ ამაღლებულ ზნეობას და გულწრფელად სჯეროდათ, რომ ის არ ტყუოდა, მაგრამ მაინც არ უნდოდათ უარი ეთქვათ ზოგიერთ მატერიალურ ფასეულობაზე, რომლებიც არაკანონიერი გზითა და სულმდაბლობით ჰქონდათ შეძენილი. ერთხელ მუჰამმედი ﷺ მივიდა ებუ ჯეჰილთან და მის ამხანაგებთან, რომლებიც მისი დაუძინებელი მტრები იყვნენ. მათ უთხრეს:

*„ეი, მუჰამმედ! ვფიცავთ ალლაჰს, ჩვენ არ უარვყოფთ შენს გულწრფელობას. შენ ჩვენს თვალში ძალიან პატიოსანი და საიმედო ადამიანი ხარ. მაგრამ ჩვენ, შენ მიერ გადმოცემულ აიათებს უარვყოფთ“[350].*

წარმართები დიდ ძალისხმევას იჩენდნენ, რათა აეძულებინათ მუჰამმედი ﷺ, თავისი მისიის შესრულებაზე უარი ეთქვა. ისინი ელაპარაკებოდნენ მის საყვარელ ბიძას, რათა ჩარეულიყო და დაეყოლებინა. შუამავალთან ﷺ მისულმა ყურეიშიტებმა მას ძალიან სახარბიელო და მაცდური წინადადება შესთავაზეს: დაესვათ მმართველად, მიეცათ შეგროვებული ფული და ყველაზე ლამაზ გოგონაზე დაექორწინებინათ, რათა ის ძალიან ბედნიერი ადამიანი გაეხადათ. ამასთან ისიც დაუმატეს: „ჩვენ მზად ვართ გავაკეთოთ ყველაფერი, რასაც შენ ამის მერე მოისურვებ!“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათ ძალიან ნათელი და მტკიცე პასუხი გასცა:

„მე თქვენ არაფერს გთხოვ - არც ქონებას, არც სიმდიდრეს, არც სამეფოს, არც ხელისუფლებას! მე მსურს მხო-

349. ანქებუთი, 29/48.
350. ვახიდი, ასბაბუნ ნუზულ, გვ. 219; თირმიზი, თეფსირი, 6/3064.





ლოდ ერთი რამ: უარი თქვათ კერპების თაყვანისცემაზე და მხოლოდ ერთ ალლაჰს ეთაყვანოთ!“[351]

შუამავალი ﷺ რაიმე დათმობაზე რომ ვერ დაითანხმეს, წარმართები მუქარასა და აქტიურ ქმედებებზე გადავიდნენ. ყოველდღიურად ისინი მუსლიმებს სულ უფრო და უფრო ავიწროებდნენ და ჩაგრავდნენ, ამიტომაც მუსლიმთა ნაწილი ეთიოპიაში გადავიდა, სადაც იმ პერიოდში სამართლიანობა მეფობდა.

## 3. განდგომა და მოგზაურობა ტაიფში

წარმართებმა მუსლიმებსა და ხაშიმიტების საგვარეულოს, ვინც მათ მფარველობას უწევდნენ, განუდგნენ; მათ გაწყვიტეს მათთან ყოველგვარი სოციალურ-საზოგადოებრივი კავშირები, შეაჩერეს მათზე თავიანთი ქალიშვილების მითხოვება და იმათგან მუსლიმი ქალიშვილების თხოვნა, უარი თქვეს მათთან ვაჭრობის წარმოებაზე. დაადასტურეს რა ეს პირობები წერილობითი ფორმით, ხელშეკრულება ქაабას კედელზე ჩამოჰკიდეს. ამგვარი დაძაბული ურთიერთობა და ვაჭრობის შეწყვეტა სამი წელი გრძელდებოდა. მუსლიმები ძლიერ შიმშილსა და ტანჯვა-წამებას განიცდიდნენ. ისინი ხის ქერქსა და ფოთლებს ჭამდნენ. დამშეული ბავშვების ტირილის ხმა შორიდან ისმოდა. სად ბინ ვაყასი (ალლაჰმა დალოცოს) ყვებოდა: „ერთ ღამეს, როცა დაძაბულობა და კრიზისი გრძელდებოდა, შიმშილით შეწუხებული გამოვედი სახლიდან. ჩემი ფეხი რაღაცა რბილს მოხვდა და მე მაშინვე ავიღე ის და პირში ჩავიდე. მე დღესაც არ ვიცი, რა იყო ის.“[352]

351. იბნ ქასირ, ალ-ბიდაია, 3/99-100.
352. სუხაილი. არ-რავდულ უნუფ. ბეირუთი, 2000, 3/216.





ბოლოსდაბოლოს წარმართებმა დაძაბული ვითარება შეწყვიტეს, მაგრამ სწორედ იმ დღეებში გარდაიცვალნენ შუამავლის ﷺ ბიძა, აბუ ტალიბი, და შუამავლის მეუღლე, ხატიჯე. ამის შემდეგ წარმართების აგრესიულობა უფრო გაძლიერდა. იქამდე მიაღწია, რომ მუჰამმედს ﷺ მოთმინება გამოელია. ალლაჰის შუამავალმა ﷺ გაიყოლა ზაიდ ბინ ხარისი და გაემგზავრა ქალაქ ტაიფში, რომელიც მექადან 160 კილომეტრითაა დაშორებული. ამ ქალაქში, სადაც მას ჰყავდა ნათესავები, ის ათ დღეს დარჩა. თავდაპირველად ამ ქალაქის მცხოვრებლები მას დასცინოდნენ, ხოლო შემდეგ დაუწყეს შეურაცხყოფა. მათ ჩაამწკრივეს თავიანთი მონები გზის ორივე მხარეს, რომლითაც უნდა გაევლო მუჰამმედს ﷺ და უბრძანეს, მისთვის ქვები დაეშინათ. იცლებოდა სისხლისგან შუამავალი, მაგრამ კი არ წყევლიდა ვინმეს ასეთი სასტიკი დამოკიდებულებისთვის, იმის უფრო ეშინოდა, შეცდომა ხომ არ დაუშვა მათი მოწოდების დროს და ასეთი ლოცვა აღავლინა:

„ო, ალლაჰო! ვჩივი ჩემს უძლურებასა და დამცირებას ამ ადამიანების წინაშე! ო, მოწყალეთაგან ყველაზე გულმოწყალევ! თუკი შენ არ გამიწყრები მე, ჩემ მიერ გადატანილ ტანჯვასა და უბედურებას ჩემთვის არავითარი მნიშვნელობა არ აქვს! ო, ალლაჰო! დაადგინე ჩემი ხალხი ჭეშმარიტების გზაზე, ვინაიდან მათ არ იციან! ო, ალლაჰო! მე ვითხოვ შენგან პატიებასა და კმაყოფილებას!“[353]

ჩვენი შუამავლის ﷺ მთავარი მიზანი ის იყო, რომ ალლაჰის წყალობა მოეპოვებინა და მის მიერ დაკისრებული მისია საუკეთესოდ შეესრულებინა. ამ გზაზე ის ყველაზე მძიმე ტანჯვა-წამებასაც კი ვერ ამჩნევდა.

ტაიფიდან დაბრუნების შესახებ მუჰამმედი ﷺ შემდეგს ყვებოდა:

353. იბნ ხიშამ, 2/29-30; ხაისამი, 6/35.





„მე უკან დამწუხრებული და დადარდიანებული ვბრუნდებოდი. მე გონს ვერ მოვდიოდი მანამ, სანამ დაბა კარნუს სალიბამდე არ მივაღწიე. როცა იქ თავი ავწიე, შევნიშნე, რომ ღრუბელს თავისი ჩრდილით დავეფარე. ყურადღებით დავაკვირდი ღრუბელს და მასში მე ჯებრაილი შევნიშნე. მან მე ასეთი სიტყვებით მომმართა:

- უზენაესმა გაიგონა, რაც შენმა ხალხმა გითხრა, თუ როგორ თქვა ამ ხალხმა უარი, მიეღო შენი მფარველობა. ალლაჰმა შენთან მთების ანგელოზი გამოგზავნა, რათა მან ყველაფერი გააკეთოს, რასაც შენ მოისურვებ!

შემდეგ მე მთების ანგელოზმა მომმართა:

- ეი, მუჰამმედ! ალლაჰს ესმა, რაც გითხრა შენ შენმა ხალხმა! მე მთების ანგელოზი ვარ. ალლაჰმა მე შენთან გამომგზავნა, რომ შენი ნებისმიერი ბრძანება შევასრულო. რას ისურვებდი? თუ გინდა მე ამ ორ მთას მათ თავზე ჩამოვაქცევ. და მაშინ მე ვუთხარი:

*- არა, მე მხოლოდ ის მსურს, რომ მათმა შთამომავლებმა მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ეთაყვანონ და მას თანაზიარი არ გაუჩინონ!“*[354]

იმ პერიოდში მედინადან ჩამოსულმა ადამიანების ჯგუფმა ისლამი მიიღო. მათ დაიწყეს მედინაში ისლამზე თხრობა და სთხოვეს შუამავალს ﷺ, მათთვის მასწავლებელი დაენიშნა. მან ეს საქმე მუსაბა ბინ უმაირს დაავალა. მუსაბის მონდომების წყალობით ძალიან მოკლე დროში მედინაში არ დარჩენილა არცერთი სახლი, სადაც ისლამი არ შესულიყო. შემდეგ მუსლიმებმა მიიწვიეს თავისთან შუამავალი ﷺ და მისცეს სიტყვა, რომ მას დაიცავდნენ და გაუფრთხილდებოდნენ.

354. ბუხარი, ბადულ ხალკ, 7; მუსლიმი, ჯიჰადი, 111.





## 4. ჰიჯრა და მედინას პერიოდი

როცა წარმართებისგან ჩაგვრა ყველა დაშვებულ ზღვარს გადაცდა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ უბრძანა თავის საჰაბეებს, მალულად გადასახლებულიყვნენ - ჰიჯრა შეესრულებინათ. გაიგეს რა ამის შესახებ წარმართებმა, შუამავლის ﷺ მოკვლა განიზრახეს. ამოარჩიეს ყველა ტომიდან თითო ადამიანი და გადაწყვიტეს თავს ერთად დასხმოდნენ და ამით ალლაჰის შუამავლის ნათესავები საფიქრალში ჩაეგდოთ. სისხლის შურისძიების გამო სამაგიეროს გადახდა რომ გადაეწყვიტათ, ხოლო ყველა ტომთან საბრძოლველად მათ არც ძალა ეყოფოდათ და არც შესაძლებლობა. ამ დროს ალლაჰმა მუჰამმედს ﷺ უბრძანა, გადასახლებაში წასულიყო. მუჰამმედმა ﷺ მიიწვია თავისთან ალი და ის თავის წარმომადგენლად დანიშნა, რათა მას შუამავალთან შენახული ქონება თავიანთი პატრონებისთვის დაებრუნებინა. მექაში არ იყო ადამიანი, რომელმაც იცოდა რა მუჰამმედის ﷺ პატიოსნებისა და სანდოობის შესახებ, არ დაეტოვებინა მისთვის ქონება ანაბრად. იმავე ღამეს წარმართებმა ალყა შემოარტყეს მის სახლს, მაგრამ მუჰამმედს ﷺ, რომელიც უსიტყვოდ დამორჩილდა ალლაჰის ნებას და ყველაფრით მას მიენდო, არავითარი ეჭვის ან შიშის ნიშანი არ აჩნდა. მან აიღო ერთი მუჭა მიწა, შეაყარა ის წარმართებს სახეში და სურა „იასინის“ პირველი აიათების კითხვით მათ შორის გაიარა. წარმართებმა ის ვერც კი შენიშნეს. ამრიგად, მექაში 13 წელიწადს თავის მისიას ასრულებდა და მას შემდეგ ალლაჰის შუამავალი ﷺ მედინაში გადასახლდა. აქ მან მუსლიმი, მედინელი, ანსარები და მექადან გადმოსახლებული მუჰაჯირები ძმებად გამოაცხადა. ანსარებმა მაშინვე შესთავაზეს მუჰაჯირებს, ყველაფერი, რაც თუ ჰქონდათ. თითოეული მათგანი ამბობდა: „აი, ჩემი ქონება, დაე, ნახევარი შენი იყოს“. მუჰაჯირები, რომელთა გულებიც თავიანთი





მდგომარეობით თითქოს კმაყოფილების საგანძურად გადაიქცნენ, მათ პასუხობდნენ:

-ო, ძმაო! შენი ქონება შენთვის დალოცვილი იყოს, შენ უკეთესია მაჩვენო ბაზრისკენ მიმავალი გზა![355]

ამ დღეებში მუჰამმედმა ﷺ მოამზადა ახალი წესდება, რომელშიც გაცხადებული იყო ისლამური სახელმწიფოს წინაშე მუჰაჯირების, ანსარებისა და მედინას სხვა ტომების უფლებები და ვალდებულებები. ამ ტექსტს **„მედინას ვასიყა“** ეწოდებოდა და ის კაცობრიობის ისტორიაში პირველი წერილობითი კანონმდებლობაა.[356]

წარმართების დაუფარავი მტრობისა და მეზობელ ებრაელ ტომებთან შეთანხმების ხშირი დარღვევის გამო რამდენიმე ბრძოლა მოხდა. მუჰამმედი ﷺ, რომელიც სამყაროთათვის წყალობად იყო გამოგზავნილი, სამხედრო მოქმედებების დროს ქველმოქმედებისა და გულმოწყალების ისეთ პოლიტიკას ატარებდა, რომ სულ მოკლე დროში მთელი არაბეთის ნახევარკუნძული შეიყვანა ისლამური სახელმწიფოს შემადგენლობაში, კეთდებოდა ყველაფერი ისეთად, რომ ორივე მხარისთვის თავიდან აეცილებინათ სისხლისღვრა. პირველ რიგში, ცდილობდნენ, ყველა პრობლემა მშვიდობიანი გზით გადაეწყვიტათ.[357]

შუამავალი მუჰამმედი ﷺ 29 ლაშქრობაში პირადად იღებდა მონაწილეობას. ამ ლაშქრობებიდან 16-ში ბრძოლა არ მომხდარა და მხარეებს შორის მხოლოდ ზავი დაიდო, 13-ში კი იძულებული იყვნენ, მტერთან ბრძოლაში ჩართულიყვნენ და სანდო წყაროების თანახმად, ყველა ამ ბრძოლაში

355. ბუხარი, ბუიუ, 1.
356. Prof. Dr. M. Hamîdullah, The First Written Constitution in the World, Lahore 1975.
357. Prof. Dr. M. Hamîdullah, Hz. Peygamber'in Savaşları, İstanbul 1991; Dr. Elşad Mahmudov, Sebep ve Sonuçları İtibâriyle Hazret-i Peygamber'in Savaşları, 2005, M.Ü.S.B.E. Basılmamış Doktora Tezi.





140 ადამიანი მოწამედ დაეცა. მოკლული მოწინააღმდეგეების საერთო რიცხვი, დაახლოებით, 335 კაცს აღწევდა.[358]

ისლამური ომების მიზანი ხალხის ხოცვა, ნადავლის აკრება, ნგრევა, პირადი ინტერესები, მატერიალური ფასეულობები, ან შურისძიება კი არაა, არამედ ტირანიის დამხობა, სარწმუნოების თავისუფლების უზრუნველყოფა, ადამიანების ჭეშმარიტ გზაზე გამოყვანა და სამართლიანობის დამყარებაა.

## 5. ჩვენი შუამავლის ﷺ მაღალი ზნეობის მაგალითები

### *გულმოწყალება და სიკეთე*

მუჰამმედი ﷺ აღსავსე იყო უდიდესი გულკეთილობითა და გულმოწყალებით მთელი კაცობრიობის მიმართ. ღმერთი ყურანში ბრძანებს შემდეგს:

**„ვფიცავ, თქვენთან მოვიდა შუამავალი თქვენივე წიაღიდან. მძიმეა მისთვის, რომ თქვენ განსაცდელში ხართ. გული შესტკივა თქვენზე. მიმტევებელი და მწყალობელია მორწმუნეებისადმი!“**[359]

ჩვენი ყურანი მოწმობს, რომ ჩვენი შუამავალი, მართალია, მორწმუნეებისადმი იჩენდა მეტ გულმოწყალებას, მაგრამ იგი მოწყალე იყო მთელი კაცობრიობის მიმართაც. ყურანი გვამცნობს, რომ ის განიცდიდა არა მარტო თავისი თემის გამო, არამედ ყველა ადამიანის, მათ შორის მისი მტრების გამოც კი:

**„აი, თქვენ გიყვართ ისინი, მაგრამ არ უყვარხართ მათ. თქვენ გწამთ მთელი ღვთიური წიგნი და როცა შეგხვდებიან**

358. Muhammed A. Draz, İslâm Hakkında Bazı Görüşler, s. 94.
359. თევბე, 9/128.





**ისინი, ამბობენ: ვიწამეთ ჩვენ! მაგრამ მარტო რომ დარჩებიან, სიბრაზით (ზიზღით) თითებს იკვნეტენ. უთხარი: გადაყევით ბრაზს თქვენსას! უეჭველად, ალლაჰი უწყის გულისნადებს!."**[360]

მუჰამმედი ﷺ იყო კეთილი არა მარტო ადამიანების მიმართ, ასევე ის იყო სავსე უსაზღვრო გულმოწყალებით ცხოველებისა და მცენარეების მიმართაც. როცა წარმართებმა გამოავლინეს ვერაგობა, დაარღვიეს მშვიდობიანი შეთანხმება და ირჩიეს ბრძოლა, მუჰამმედი ﷺ ათიათასიანი არმიით მექაში გაემგზავრა. დაბა არჯიდან გამოსულმა როცა გეზი ტალუბისკენ აიღო, გზაზე შენიშნა გაწოლილი ძაღლი, რომელიც თავის ლეკვებს ძუძუს აწოვებდა. მან მაშინვე იხმო ჯუალი ბინ სურაკი და ცხოველის დაცვა დაავალა. თანაც გააფრთხილა ის, ისლამურ არმიას ძაღლი და ლეკვები არ შეეშინებინა.[361] ერთხელ მუჰამმედმა ﷺ ერთ-ერთი ანსარის ბაღში შეიხედა. იქ დაინახა აქლემი, რომელსაც თვალებიდან ცრემლები სდიოდა. შუამავალი ﷺ მივიდა მასთან, ნაზად ხელი გადაუსვა და იკითხა:

- ვისია ეს აქლემი?

მასთან მივიდა მედინელი ჭაბუკი და უთხრა:

-ო, ალლაჰის შუამავალო! ეს ჩემი აქლემია! - ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას შემდეგი შენიშვნა მისცა:

- შენ ალლაჰის არ გეშინია, რომელმაც საჩუქრად ეს ცხოველი მოგცა?[362]

ერთხელ მუჰამმედმა გაიარა აქლემის გვერდით, რომელსაც მუცელი შიმშილით ზურგს აკვროდა და გაკვირვებულმა შესძახა:

360. ალი იმრანი, 3/119. Muhammed A. Draz, İslâm Hakkında Bazı Görüşler, s. 94.
361. ვაყიდი, 2/804.
362. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 44/2549.





„გეშინოდეთ ალლაჰის, ასეთი უტყვი ცხოველების გამო! შესხედით მათზე, როცა აჭმევთ, გაწვრთენით ისინი, როცა აჭმევთ“.[363]

სავადა ბინ რაბის (ალლაჰმა დალოცოს) საოცარი სიფაქიზისა და გულმოწყალების მაგალითი მოჰყავს:

*„ერთხელ მე შუამავალთან ﷺ მივედი და რაღაც ვთხოვე. მან გასცა ბრძანება, რომ ჩემთვის რამდენიმე აქლემი მოეცათ (3-დან 10-მდე). შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ﷺ მე ასეთი დარიგება მომცა: „როცა სახლში დაბრუნდები, უთხარი შენს შინაურებს, რომ ცხოველებს კარგად მოუარონ და აჭამონ! უთხარი მათ ასევე, რომ ხელებზე ფრჩხილები დაიჭრან, რათა მოწველისას აქლემს ძუძუები არ დაუზიანონ!“*[364]

ერთხელ შუამავალი ﷺ შეხვდა ადამიანს, რომელიც ცხვრებს წველიდა და მას უბრძანა:

„ო, ასე როგორ შეიძლება! როცა ცხოველს წველი, ცოტაოდენი რძე მისი შვილისთვისაც დაუტოვე!“[365]

ერთხელ აბუ დარდა (ალლაჰმა დალოცოს) შეხვდა ადამიანებს, რომლებსაც თავიანთ ცხოველებზე იმდენი ბარგი დაეტვირთათ, რომ ისინი ფეხზე ველარ დგებოდნენ. აბუ დარდამ (ალლაჰმა დალოცოს) მაშინვე ჩამოიღო ზედმეტი ტვირთი აქლემებიდან, ააყენა ისინი ფეხზე და მათ პატრონებს უთხრა:

– თუკი ალლაჰი თქვენ სხვა ცოდვებს გაპატიებთ, რომელიც ჩაიდინეთ, ამ ცოდვას არა, რომ აწვალეთ ეს ცხოველი, თქვენ უდიდეს სასჯელს დაიმსახურებთ. მე გავიგონე, რაც მუჰამმედმა ﷺ უთხრა:

363. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 44/2548.
364. ახმადი, 3/484; ხაისამი, 5/168, 259; 8/196.
365. ხაისამი, 8/196.





*„თუკი თქვენ მიწაზე გადაადგილდებით, სადაც აჯეჯილებული მცენარეები ბიბინებს, მიეცით შესაძლებლობა აქლემებს, თავისუფლად იბალახონ. თუკი თქვენ მლაშე ადგილას გაივლით, სადაც არაფერი ხარობს, სწრაფად გარეკეთ აქლემები, რადგან ჯერ კიდევ მანამდე, ვიდრე ძალა გამოეცლებოდეთ, ადგილამდე მიხვიდეთ!“*[366]

## *შუამავლის ﷺ სათნოება*

მიუხედავად იმისა, რომ ჩვენს შუამავალს ჰქონდა შესაძლებლობა, დაესაჯა დამნაშავეები, ის მაინც პატიობდა მრავალ ადამიანს, რომლებმაც მას ოდესღაც უამრავი უბედურება და წყენა მიაყენეს. ის არც სიტყვიერადაც, არც მინიშნებითაც არ დაუწყებდა საყვედურებს თავის ყოფილ მტრებს, რადგანაც მუჰამმედი ﷺ არავის, არც მუსლიმს, არც ურწმუნოს ბოროტებას არ უსურვებდა. ყველას მიმართ ის იყო უკიდურესად თავაზიანი და გამგებიანი. როცა მუსლიმებმა უსისხლოდ აიღეს მექა, ხალხი, რომელიც 23 წლის განმავლობაში სხვადასხვა ფორმით მის მიმართ მტრობას ავლენდა, შეიკრიბა და მის გადაწყვეტილებას ელოდა. ხოლო მან ეს ჰკითხა მათ:

- ო, ყურეიშელებო! როგორ ფიქრობთ, მე როგორ მოგექცევი?

ყურეიშელებმა უპასუხეს:

- ჩვენ, შენი გულმოწყალების იმედით, ვიტყვით: „შენ ჩვენ კეთილად მოგვექცევი!“ შენ ჩვენი ნათესავი ხარ, მაღალი სათნოების მქონე. – და მაშინ მუჰამმედმა ﷺ უთხრა მათ:

- მეც ისევე, როგორც იუსუფმა უთხრა თავის ძმებს, გეუბნები: **„დღეს არ არს კიცხვა თქვენზე. დაე, ალლაჰმა შეგინდოთ, რამეთუ იგი მოწყალეთა უმოწყალესია!“**[367]

366. იბნ ხაჯარ, ალ-მატალიბულ ალია, 2/226/1978.
367. იუსუფი, 12/92.





*„დღეს არ დაგიწყებ მე თქვენ დაყვედრებას. ალლაჰმა გაპატიოს თქვენ, ვინაიდან ის არის გულმოწყალეთაგან ყველაზე გულმოწყალე.“*[368]

- წადით, თქვენ თავისუფალი ხართ!

ამ დღეს უწოდეს „იევმულ მარჰამა“ („გულმოწყალების დღე“).[369] იმ დღეს მან აპატია ვახშის, რომელმაც უჰუდის ბრძოლაში მისი ბიძა, ჰამზა, მოკლა და ჰინდის, რომელიც გააფთრებული მკვდარი ჰამზას ღვიძლს ღეჭავდა.[370] ხაბარ ბინ ასვადმაც კი, რომელმაც აქლემიდან შუამავლის ﷺ ქალიშვილი, ზეინაბი, ჩამოაგდო და ეს მისი დაღუპვის მიზეზი გახდა, შეძლო ამ უდიდესი პატიების დამსახურება. მუჰამმედმა ﷺ გამოავლინა ისეთი ჰუმანურობა, რომ არ შემოიფარგლა მარტო პატიებით და აკრძალა კიდეც ხაბარ ბინ ასვადის უწინდელი ქცევების შეურაცხყოფით მოხსენიება.[371]

როცა მუსლიმებმა მექა დაიკავეს, აბუ ჯაჰლის შვილი, იქრიმა, გაიქცა. მუჰამმედმა ﷺ თავისი მეხსიერებიდან ამოშალა მის მიერ გაკეთებული ყველა ბოროტება, აპატია და თავისთან მიიწვია. იქრიმას მეუღლე წამოეწია, შუამავლის ﷺ წერილი გადასცა და დაარწმუნა იგი, რომ მექაში დაბრუნებულიყო. როცა იქრიმა მექას მიუახლოვდა, შუამავალმა ﷺ სასწაულის ჩვენებითა და გასაოცარი თავდაჯერებულობით თავის საჰაბეებს უთხრა:

- იქრიმა იბნ აბუ ჯაჰლი უკან მორწმუნე და მუჰაჯირი ბრუნდება. ამის შემდეგ არ გალანძღოთ მისი მამა, რადგან თუგინდ გარდაცვლილი ცუდი ადამიანი ყოფილიყო, მის მისამართით შეურაცხყოფა მასთან არ მიაღწევს, და მის ახლობლებს გაანაწყენებს.[372]

368. იბნ ხიშამ, 4/32; ვაყიდი, 2/835; იბნ სად, 2/142-143.
369. ვაყიდი, 3/352; ალი ალ-მუთთაქი, კანზ, № 30173.
370. ბუხარი, მაგაზი, 23; მუსლიმი, აყდია, 9.
371. ვაყიდი, 2/857-858.
372. ხაკიმი, 3/269/5055; ვაყიდი, 2/851.





როცა იქრიმა მივიდა, გახარებული მუჰამმედი ﷺ მიეჭრა და სამჯერ წამოიძახა:

- ო, მოგზაურო მეომარო! კეთილი იყოს შენი მობრძანება!

იქრიმამაც თავის მხრივ უთხრა:

- ვფიცავ ალლაჰს, ო, ალლაჰის შუამავალო! ალლაჰის გზაზე მე გაცილებით მეტს დავხარჯავ, ვიდრე ისლამთან მტრობის დროს დავხარჯე.[373]

მუჰამმედმა ﷺ მრავალ ასეთ ადამიანს აპატია.

### *მოკრძალება*

მუჰამმედი ﷺ ერთობ მოკრძალებული ადამიანი იყო. „უდიდესი გამარჯვების", მექას აღების დღეს, ის ხალხის თვალში ძალზე შთამბეჭდავად გამოიყურებოდა, ამ დროს მასთან მისული ვილაც ადამიანი შიშით აცახცახდა. ჩვენმა შუამავალმა ﷺ დაამშვიდა იგი თავისი განვლილი ცხოვრების მაგალითის მოყვანით:

„დამშვიდდი ჩემო ძმაო! მე არც მეფე ვარ და არც მმართველი! მე ვარ ყურეიშელი და იმ ქალის ვაჟიშვილი, რომელიც მზეზე გამხმარ ხორცს ჭამდა!"[374]

ის ნებას არ რთავდა, რომ მის მიმართ ხალხი გონივრულ ზღვარს გადასულიყო.

„ჩემზე თქვით: „ალლაჰის მონა-მსახური და მისი შუამავალი!"[375]

მუჰამმედი ﷺ იმთავითვე მისი შუამავლობის დასადასტურებლად დაჟინებით ამატებდა სიტყვა „აბდუჰუს" (ალლაჰის მონა-მსახური) და ასეთი სახით ცდილობდა თა-

373. ხაკიმი, 3/271; ვაყიდი, 2/851/853; თირმიზი, იცტიზანი, 34.
374. იბნ მაჯა, ათიმა, 30; ხაკიმ, 3/50/4366; ბაიხაკი, დალაილ, 6.
375. ბუხარი, ენბია, 48.





ვისი თემი თავიანთი შუამავლის გაღმერთების შესაძლებლობისგან დაეცვა, როგორც ეს სხვა რელიგიებში მოხდა. ის ასევე ამბობდა:

„თქვენ მეტად არ განმადიდოთ, ვიდრე მე მას ვიმსახურებდე, რადგანაც ვიდრე შუამავლად ამომირჩევდა, ალლაჰმა მე თავის მონა-მსახურად მაქცია“.[376]

მის შესახებ საჰაბები შემდეგს იტყობინებოდნენ:

„მუჰამმედი ﷺ მოინახულებდა ავადმყოფებს, დადიოდა ვირით, მონაწილეობას ღებულობდა დასაფლავების ლოცვებში, დადიოდა სტუმრად მონებთან, როცა დაპატიჟებდნენ. აქლემზე ჯდომისას ადამიანებს უკნიდან მოისვამდა, ჭამდა იატაკზე. ის უხეშ ტანსაცმელს იცვამდა, მწყემსავდა ცხვარს, ღებულობდა სტუმრებს და ემსახურებოდა მათ. და ვიდრე ვიღაც ქვრივის, მათხოვრის ან გაჭირვებულის პრობლემები არ გადაწყდებოდა, ის მზად იყო, მათთან ერთად ევლო და არც ქედმაღალი არ იყო.[377]

### *უბრალოება*

ალლაჰის შუამავალი ﷺ ძალიან მოკრძალებულ და უბრალო ცხოვრებას ეწეოდა. კეთილშობილი აიშა (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობს:

„შუამავალს ﷺ მიუტანეს ჭიქა, რომელშიც თაფლიანი რძე იყო. მან ამაზე თქვა:

– ერთ სითხეში ორი წყალობა, ერთი ჭიქაში ორი ნარევი! მე ეს არ მჭირდება. მაგრამ ამასთან ერთად არ ვთვლი, რომ ის აკრძალულია. მხოლოდ მეშინია, რომ განკითხვის დღეს ალლაჰი მომთხოვს მე პასუხს ამქვეყნიური ცხოვრების გადაჭარბებებზე. მე ვიჩენ მოკრძალებას ალლაჰის გულისთ-

376. ხაისამი, 9/21.

377. თირმიზი, ჯანაიზ, 32/1017; იბნ მაჯა, ზუხდი, 16; ნასაი, ჯუმა, 31; ხაქიმ, 1/129/205; 2/506/3734, 4/132/7128; ხაისამი, 9/20.





ვის. ვინც ალლაჰის გულისთვის მოკრძალებას გამოავლენს, მას ალლაჰი განადიდებს, ვინც გაამაყდება, მას ალლაჰი დაამდაბლებს. ვინც ყველაფერს გულმოდგინედ მიუდგება, ალლაჰი მას გაამდიდრებს. ვინც სიკვდილს ხშირად ახსენებს, ალლაჰი მას შეიყვარებს“[378]

შიფა ბინთი აბდულლაჰი (ალლაჰმა დალოცოს) გადმოგვცემს: „ერთხელ მე შუამავალთან ﷺ მივედი და ჩემი ბედისწერის შეჩივლებით რაღაც მოვთხოვე. მან ბოდიში მომიხადა და მითხრა, რომ თან არაფერი ჰქონდა. მე ჩემთვის გავიფიქრე: „მან მე არაფერი მომცა!“ მალე შუადღის ნამაზის ლოცვის დრო დადგა. მე ჩემი ქალიშვილის სახლისკენ წავედი. ჩემი სიძე შურანბილ ბინ ხასანი სახლში რომ დავინახე, დავუწყე საყვედურები:

- ნამაზის ლოცვის დრო მოვიდა და შენ ისევ სახლში ხარ?

მან დამიწყო მე ახსნა:

- სიდედრო, ნუ გამკიცხავ მე! მე ორი ხელი ტანისამოსი მქონდა და ერთი დროებით შუამავალს ﷺ მივეცი.

მე მაშინ გავიგე საქმის ვითარება და ვუთხარი:

- დაე, ჩემი მშობლები მისი გზის მსხვერპლი ყოფილიყვნენ! მე მწყინს მისი, რომ მან არაფერი მომცა, მაშინ ის, როგორც ჩანს ასეთ (გაჭირვებულ) მდგომარეობაში ყოფილა.“[379]

აიშა (ალლაჰმა დალოცოს) მოგვითხრობს: „მუჰამმედი ﷺ არასდროს იტოვებდა საუზმეს ვახშმად, ანდაც ვახშმის ნარჩენებს სასაუზმოდ. მას არ ჰქონდა ორი ხელი ტანისამოსი. მას არასდროს ჰქონია არც ორი პერანგი, არც ორი მოსასხამი, არც ორი შარვალი და არც ორი წყვილი ფეხსაცმელი. როცა ის სახლში იმყოფებოდა, ხელებდაკაპიწებული

378. ხაისამი, 10/325. 233
379. ხაკიმ, 4/58.





არასდროს იჯდა. ის ვინმე გაჭირვებულს ან ფეხსაცმელს უკერავდა, ან ტანისამოსს."[380]

### *სისუფთავე და დელიკატურობა*

„მუჰამმედს ﷺ, რომელიც ბრძანებდა ტანისამოსის წესრიგს, არ უყვარდა გამოსასვლელი ჩასაცმელის უსუფთაობა და გაუფრთხილებლობა. მას არ მოსწონდა მოუწესრიგებელი ულვაშები და წვერი. ჩვენი შუამავალი იყო ერთობ ფაქიზი და ლამაზი ადამიანი. აბუ ჰურაირა (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „მე მუჰამმედზე ﷺ ლამაზი ადამიანი არ მინახავს. თითქოს მზე დაჰნათობდა მის კეთილშობილ სახეზე."[381]

მუჰამმედი ﷺ არასდროს წარმოთქვამდა უხეშ და ბილწ სიტყვებს, რომლებსაც ჩვეულებრივი ადამიანები იყენებდნენ. ამასთან ის ამბობდა:

„განკითხვის დღეს მორწმუნე მონა-მსახურის სასწორზე არაფერი იქნება კეთილ ხასიათზე მძიმე. უზენაეს ალლაჰს არ უყვარს ისინი, ვინც საძრახის საქციელებს ჩადიან და ბილწ სიტყვებს ხმარობენ."[382]

როცა მასთან არასასიამოვნო ხმები აღწევდა, მას არ წამოცდებოდა: „რომ ამ კაცს ეს რა მოხდენია, რატომ ამბობს ის ასე..." ის ჩვეულებრივი თავდაჭერილობით წარმოთქვამდა: „რომ ეს მოსდის ზოგიერთ ადამიანს, რატომ იწყებენ ისინი ასე ლაპარაკს..."[383]

### *პატივისცემა ქალების მიმართ*

ალლაჰისა და მისი შუამავლის ﷺ ბრძანების თანახმად, სპეციალურად ქალისთვის დაამუშავეს სამართლებრივი

380. იბნ ჯავზი, სიფათუს საფა. ბეირუთი, 1979, 1/200.
381. ახმადი, 2/380, 350.
382. თირმიზი, ბირრ, 62.
383. აბუ დავუდი, ადაბი, 5/4788.





ნორმები. ქალი საზოგადოებაში გახდა უბიწოებისა და ღირსების ნიმუში, დედობა კი აიყვანეს დიდების კვარცხლბეკზე. მუჰამმედის ﷺ გამონათქვამები:

„სამოთხე (მორწმუნე) დედების ფეხქვეშაა![384] გვიჩვენებს, თუ ქალს როგორი მაღალი ადგილი უკავია. მთელი თავისი ცხოვრების განმავლობაში შუამავალს ﷺ არასდროს აუწევია ხელი ქალზე და არც ერთ ადამიანზე არ დაურტყამს,[385] რადგანაც ღმერთმა ბრძანა: **„მოეპყარით მათ (ქალებს) ღირსეულად.“**[386]

## *ხელგაშლილობა*

მუჰამმედი ﷺ ძალიან გულმოწყალე ადამიანი იყო. მიუხედავად იმისა, რომ საფვან ბინ უმეია, ყურეიშიტების ერთ-ერთი მეთაური, არ გამუსლიმდა, ხუნაინისა და ტაიფის ლაშქრობების დროს ის შუამავალთან ﷺ ერთად იმყოფებოდა. როცა ისინი ბრძოლით დაპყრობილ ნადავლს ათვალიერებდნენ, ალლაჰის შუამავალმა ﷺ შენიშნა, რომ საფვანი ნადავლის ნაწილს, ცხვრის ფარას, აღტაცებით უყურებდა. ჩვენმა შუამავალმა ჰკითხა:

- შენ ისინი ძალიან მოგეწონა?

როცა მან დამადასტურებელი პასუხი გაიგონა, უთხრა:

- წაიყვანე, ყველა ისინი შენი იყვნენ!

საფვანმა თავშეუკავებლად წამოიძახა:

- გარდა შუამავლის გულისა, არცერთი გული არ შეიძლება იყოს ასეთი გულუხვი! – მან მაშინვე დაეთანხმა და ისლამი მიიღო.

როცა საფვანი თავის ტომში დაბრუნდა, თავის თანატომელებს უთხრა:

384. ნასაი, ჯიჰადი, 6; ახმად ბინ ხანბალ, 3/429; სუიუთი, 1/125.
385. იბნ მაჯა, ნიქახი, 51.
386. ნისა, 4/19.





- ო, ჩემო ხალხო! იჩქარეთ, ისლამი მიიღეთ! მუჰამმედს არ ეშინია გაჭირვებისა და სიღარიბისა, იგი უსაზღვრო ხელგაშლილობას იჩენს.[387]

შეუძლებელია მისი დიდებული ხასიათის ყველა თავისებურების აღწერა. უდიდესი მეცნიერი, იბნ ხაზმი, ამბობდა:

„ვისაც სურს მარადიული ბედნიერების დამსახურება, ძალაუფლება ამ სამყაროში, მშვიდი ცხოვრება, ყველა ზნეობრივი ღირებულება, აიღოს მაგალითი მუჰამმედისგან ﷺ, ვინაიდან ის სიკეთით ყველაზე უმეტესი იყო. ღმერთმა შეაქო მისი თვისებები და ყველა ღირსება მასში ყველაზე სრულყოფილი სახით შეკრიბა, შემდეგ კი ის ყველა ნაკლოვანებისგან განწმინდა.[388]

## 6. ჩვენი შუამავლის ﷺ გარდაცვალება

მუჰამმედი ﷺ ჰიჯრით მე-11 წელს გარდაიცვალა, ორშაბათს, რაბიულ ავალის თვის მე-12 დღეს.

გრიგორიანელთა კალენდრის მიხედვით ის 632 წლის 8 ივნისს გარდაიცვალა. დაე, ალლაჰმა დააჯილდოვოს თავისი ღირსებების შესაბამისად და ჩვენც მასთან ერთად სამოთხეში დამკვიდრების პატივი გვარგუნოს! ამინ!

უზენაესმა ალლაჰმა გამოგზავნა ის ყველა ადრეგარდმოვლენილი ზეშთაგონების დასადასტურებლად და ამ ზეშთაგონებების ცვლილებებისგან გასაწმენდად, რომლებიც მათ დროთა განმავლობაში განიცადეს; თუ რამ რელიგიაში დასამთავრებელი დარჩა, ის დაესრულებინა; რთული ვალდებულებები, რომლებიც იყო დაკისრებული სასჯელის ნიშნად უწინდელ ხალხებზე, გაებათილებინა. ის იყო წყალობა

387. მუსლიმ, ფადაილ, 57-58; ახმად, 3/107-108; ვაყიდი, 2/854-855.
388. იბნ ხაზმ. ალ-ახლიაკ ფი სიარ. კაირო, 1962, 19-20, 50.





სამყაროსათვის.[389] მის „გამოსამშვიდობებელ ქადაგებაზე“ მოსმენისას ჩვენ ვადასტურებთ, რომ მან ეს ვალდებულებები ყველაზე საუკეთესო სახით შეასრულა.

ათი წელიც არ იყო გასული შუამავლის ﷺ მედინაში მუჰაჯირად მოსვლიდან, რომ, ალლაჰის ნებით, ისლამი მთელ არაბეთის ნახევარკუნძულზე, ომანიდან წითელ ზღვამდე და სირიიდან იემენამდე, გავრცელდა და ამრიგად, ისტორიაში პირველად განხორციელდა არაბეთის ერთ სახელმწიფოდ გაერთიანება. ლამარტინი თავის ნაშრომში «L'Histoire de la Turquie» («თურქეთის ისტორია») ამ მისიაში მუჰამმედის ﷺ დამსახურებებსა და გენიალურობას ასე აღნიშნავს:

**„თუკი მიზნის სიდიადე, სახსრების სიმცირე და უზარმაზარი შედეგები ადამიანის გენიალურობის დადასტურებას წარმოადგენს, მაშინ ვინ მოიკრებს სიმამაცეს და მუჰამმედს თანამედროვეობის ყველაზე დიდ ადამიანებს ვინ შეადრის?“**

მუჰამმედი ﷺ იყო აზრთა ფილოსოფოსი, ორატორი, შუამავალი, მეომარი, მუდამ გამარჯვებული, რელიგიის მქადაგებელი, რომელშიც არ არსებობდა გამოსახულებები და ქანდაკებები. ცნობილი ადამიანების შეფასებაში გამოყენებული ყველა კრიტერიუმის გათვალისწინებით, შუამავალი იყო ყველა დროის ყველაზე წარმატებული ადამიანი - ადამიანებს შორის.

## 7. უსაზღვრო სიყვარული ალლაჰის შუამავლისადმი, რითაც მუსლიმები საზრდოობენ

საჰაბეებს შუამავალი ﷺ უფრო მეტად უყვარდათ, ვიდრე საკუთარი თავი. მასთან მიმართვისას ისინი ყოველთვის ამ-

389. მაიდე, 5/3; ბაყარა, 2/286; ელრაფი, 7/157; ენბია, 21/104.





ბობდნენ: „ო, ალლაჰის შუამავალო! დაე ჩემი მშობლები, ჩემი სიცოცხლე, ყველაფერი, რაც თუ გამაჩნია, შენთვის გაღებული მსხვერპლი იყოს!“ ისინი სწირავდნენ საკუთარ სიცოცხლეს მხოლოდ იმის გულისთვის, რომ მას ფეხში ეკალიც კი არ შესობოდა. წარმართებთან ტყვედ ჩავარდნილი ზაიდ ბინ დასინი და ხუბაიბი (ალლაჰმა დალოცოს) სასიკვდილოდ ნაწამები იყვნენ. უკანასკნელ ამოსუნთქვამდე თითოეულ მათგანს უსვამდნენ შეკითხვას:

- შენი სიცოცხლის სანაცვლოდ არ გინდოდა შენს ადგილას მუჰამმედი ﷺ ყოფილიყო? -ორივე გმირი ერთნაირად პასუხობდა მათ:

- მე არ მინდოდა, რომ მუჰამმედი ყოფილიყო აქ, თუგინდ ჩემთან ერთად მყოფი ჩემი შვილების სანაცვლოდ. არა მარტო ეს, მე მინდა ისიც, რომ მას იქ, სადაც ახლა იმყოფება, ფეხში ეკალიც კი არ შეესოს.

ასეთი უსაზღვრო სიყვარულის მოწმემ, გაოცებულმა აბუ სუფიანმა, თქვა:

-საკვირველებაა! მე ცხოვრებაში არ მინახავს საზოგადოება, რომელსაც ისე ყვარებოდა თავისი წინამძღოლი, როგორც საჰაბეებს მუჰამმედი უყვარდათ![390]

უჰუდის ბრძოლიდან უკან დაბრუნებისას მუჰამმედი ﷺ ცხენზე ამხედრებული მოდიოდა, ხოლო სად ბინ მუაზს მისი ცხენის აღვირი ეჭირა. სადის დედა, ყაბშა ბინთი უბაიდი, მივიდა შუამავალთან სადმა უთხრა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ეს დედაჩემია! - მუჰამმედმა ﷺ წამოიძახა:

- კეთილი იყოს თქვენი მობრძანება!

ქალი მივიდა მასთან და შეხედა რა მის კეთილშობილ სახეს, ჩაილაპარაკა:

390. ვაყიდი, 1/360-362; იბნ სად, 2/56.





- ო, ალლაჰის შუამავალო! დაე, ჩემი მშობლები შენი მსხვერპლი ყოფილიყვნენ! მე შენ ცოცხალი და უვნებელი გიხილე, ამის შემდეგ ყველა უბედურება მე არარაობად მომეჩვენება. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას თანაგრძნობა გამოუცხადა მისი შვილის ამრ ბინ მუაზის დაღუპვის გამო და შემდეგი უთხრა:

- ო, სადის დედავ! მე მინდა სასიხარულო ამბავი გაცნობო! დაე, თქვენმა ოჯახმაც გაიხაროს! თქვენი ტომის ყველა წევრი, გმირულად დაცემულები, სამოთხეში ერთ ადგილას შეიკრიბნენ (ამ ოჯახის 12 წევრი გმირულად (შაჰიდად) იყო დაცემული). ქალმა წამოიძახა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ჩვენ ამითაც კმაყოფილი ვართ! განა ამის მერე მათზე ვინმე იტირებს?! - შემდეგ მან სთხოვა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! არ შეგეძლოთ თქვენ გელოცათ შაჰიდებისთვის, მათთვის, ვინც ეს ქვეყანა დატოვეს?

ალლაჰის შუამავალმა ﷺ მიუგო:

-ო, ალლაჰ! მოაშორე მწუხარება მათ გულებს და მიეცი უბედურებისთვის ჯილდო! გაუწიე შენი წყალობა მათ, ვინც დარჩა!

სადზე მიმართვისას მუჰამმედმა ﷺ თქვა:

- შენი ტომიდან არიან დაჭრილები და მათ შორის მძიმედ დაჭრილებიც. როცა ისინი განკითხვის დღეს შეიკრიბებიან, მათ ჭრილობებიდან სისხლი წამოუვათ. სისხლის ფერი იქნება ისეთივე, მაგრამ მისი სუნი იქნება როგორც მუშკის. უთხარი მათ, დაე, წავიდნენ სახლებში და იმკურნალონ თავიანთ ჭრილობებზე! დაე, არცერთი მათგანი ჩვენ არ გამოგვყვეს! შეატყობინე მათ, რომ ეს კატეგორიული ბრძანებაა! - სადმა (ალლაჰმა დალოცოს) გამოაცხადა:

- ესაა შუამავლის ﷺ ბრძანება. დაე, ბანი აშხალის ტომის დაჭრილ წევრთაგან მათ არავინ მიჰყვეს! ყველა დაჭრილი,





ნებით თუ იძულებით, დაბრუნდეს უკან. მთელი ღამე ცეცხლს ანთებდნენ და თავიანთ ჭრილობებს იშუშებდნენ. ამ ტომიდან კი 30-ამდე დაჭრილი იყო.[391]

მუჰაჯირების უკანასკნელი ჯგუფი, რომელიც ადრე ეთიოპიაში გადასახლდა, ჰაიბერის ბრძოლაში გამარჯვების დროს საზღვაო გზით მუჰამმედს ﷺ ეახლა. ამ მუჰაჯირებს შორის ესმა ბინთი უმაისიც (ალლაჰმა დალოცოს) იყო. ერთხელ ის შუამავლის ﷺ მეუღლის, ხაფსას მოსანახულებლად მივიდა. რამდენიმე ხნის შემდეგ ომარიც (ალლაჰმა დალოცოს) თავის ქალიშვილთან მივიდა. ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) ესმა დაინახა და ჰკითხა:

- ეს ვინ არის?

მას აუხსნეს:

- ეს ესმა ბინთი უმაისია!

ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) ხუმრობით თქვა:

- ახ, ეს ის ეთიოპელია! ის ქალია, რომელიც საზღვაო მოგზაურობას შეუერთდა?

ესმამ (ალლაჰმა დალოცოს) უპასუხა:

- დიახ!

და მაშინ ომარმა (ალლაჰმა დალოცოს) მას უთხრა:

- ჰიჯრაში (გადასახლებაში) ჩვენ თქვენ გაგასწარით. ამიტომ ჩვენ მეტი ვართ, ვიდრე თქვენ, გვაქვს უფლება მუჰამმედის ﷺ გვერდით ვიყოთ.

ესმა (ალლაჰმა დალოცოს) ამაზე ძალიან გაბრაზდა და წამოიყვირა:

- არა, ვფიცავ ალლაჰს, შენ გეშლება, ომარ! თქვენ შუამავალთან ერთად იყავით. ის თქვენგან იმას კვებავდა, ვინც მშიერი იყო, მათ ასწავლიდა, ვინც უმეცარი იყო. ჩვენ კი შორს, ეთიოპიაში ვცხოვრობდით.

391. ვაყიდი, 1/315-316.





ჩვენ უცხოთა და ურწმუნოთა შორის უმძიმეს პირობებში ვიმყოფებოდით და ჩვენ ყველაფერს ალლაჰისა და მისი შუამავლის ﷺ გულისთვის ვაკეთებდით. ვფიცავ ალლაჰს, სანამ მე არ შევატყობინებ შუამავალს შენს სიტყვებს, მე არც ვჭამ და არც ვსვამ. ჩვენ გვაწვალებდნენ, ჩვენ გვაშინებდნენ. მე ამას მუჰამმედს ﷺ მოვუყვები და ვკითხავ საქმის ჭეშმარიტების შესახებ. ვფიცავ ალლაჰს, მე არ მოვიტყუებ და საუბარს სხვა თემაზე არ გადავიტან. და არც არაფერს დავამატებ. მე მას ზუსტად ისე მოვუყვები ყველაფერს, როგორც მოხდა. როცა მუჰამმედი ﷺ მოვიდა, ესმამ (ალლაჰმა დალოცოს) მას მიმართა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ომარმა მითხრა რომ ...

მუჰამმედმა ﷺ მას ჰკითხა:

- და რა უპასუხე შენ მას?

ესმამ (ალლაჰმა დალოცოს) უპასუხა;

- მე მას ვუპასუხე ...

მუჰამმედმა ﷺ მას უთხრა:

-ჩემს თვალში ის დიდი უფლებით არ სარგებლობს, ვიდრე შენ. მას და მის მეგობრებს აქვთ ერთი გადასახლება, მაშინ როცა თქვენ გაქვთ ასევე საზღვაო მოგზაურობა, ამრიგად თქვენ ორი გადასახლება გაქვთ!

შემდგომ ესმა (ალლაჰმა დალოცოს) ყვებოდა: „აბუ მუსა ალ-აშარმა და სხვა საჰაბებმა, ვისთან ერთადაც ჩვენ ეთიოპიიდან ხომალდით ჩამოვედით, დაიწყეს ჩემთან მოსვლა და ამ ჰადისის შესახებ გამოკითხვა. ამ სამყაროში მათ არაფერი ახარებდათ ისე, როგორც შუამავლის ﷺ ეს სიტყვები და მათთვის ამ სიტყვებზე მნიშვნელოვანი არაფერი იყო. აბუ მუსა უსასრულოდ მავალებდა მე ამ ჰადისის გამეორებას და მუჰამმედის ﷺ ჩვენთვის ნათქვამი სიტყვების მოსმენისას უსაზღვრო სიამოვნებას ღებულობდა.[392]

392. ბუხარი, მაღაზი, 36; მუსლიმი, ფადაილუს საჰაბა, გვ. 169.





საჰაბეების ამ უსაზღვრო სიყვარულის გამოვლენას ჩვენ ამ ჰადისების პატივისცემასა და მათი ყურადღებით კითხვასა და თხრობაში ვხედავთ. როცა ისინი შუამავლის ﷺ რომელიღაც ჰადისს გადმოსცემდნენ, შიშის გამო, რომ შეცდომა არ დაეშვათ, მუხლები უკანკალებდათ და სახე უფითრდებოდათ. ამრ ბინ მეიმუნი მოგვითხრობს: „მე არ გამომიტოვებია არცერთი საუბარი, რომლებსაც იბნ მასუ-დი ხუთშაბათს საღამოს ატარებდა. ამ საუბრების დროს მე არც ერთხელ არ გამიგონია, რომ მას კატეგორიული ტონით ეთქვას: „ალლაჰის შუამავალმა თქვა...“ ერთ საღამოს მან წარმოთქვა: „ალლაჰის შუამავალმა თქვა...“ მაგრამ მაშინ-ვე შეწყვიტა სიტყვა და თავი ჩაღუნა. ცოტა ხნის შემდეგ მე მას შევხედე და რას ვხედავ, ის ფეხზე დგას, პერანგის ღი-ლები გახსნილი აქვს, სახეზე ცრემლები ჩამოსდის, ლოყე-ბი აფაკლული აქვს. გარკვეული დროით ასე იყო, შემდეგ კი თავისი სიტყვა მან ასე დაასრულა: (ალლაჰის შუამავალმა რაღაც მსგავსი, ან ამის მაგვარი რამ თქვა...)[393]



393. იბნ მაჯა, მუქადდიმა, 3.





# ეპილოგი

მთელი ისტორიის განმავლობაში ყოველთვის, როცა ღვთაებრივი რელიგია ადამიანთა მხრიდან მახინჯდებოდა და მასში ცრუ რწმენები ერეოდა, ღმერთი ამ რელიგიას აახლებდა და თავის მონა-მსახურებს შუამავლებს უგზავნიდა, რომლებიც ხალხს სწორ გზას აჩვენებდნენ, ძვირფას ქვებს უსარგებლო კენჭებისგან განაცალკევებდნენ. ესე იგი ყველა ღვთაებრივი კანონი და შუამავლები ერთმანეთთან იყვნენ დაკავშირებული, მსგავსად ოქროს ჯაჭვი რგოლებისა და ერთი და იგივე წყარო ჰქონდათ. წმინდა ყურანი და მუჰამმედი ﷺ ამ ჯაჭვის უკანასკნელ რგოლს წარმოადგენენ. ამ წიგნში ჩვენ შევეცადეთ ისლამის უკიდეგანო ცოდნის ოკეანიდან ერთი წვეთი წარმოვადგინოთ, ჩვენი შესაძლებლებობის მიხედვით განვიხილოთ ისლამის შეხედულება ადამიანზე, ბუნებაზე, ცხოვრებაზე, ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ სამყაროზე. ჩვენ გიამბეთ ადამიანთა გამოცდილებაზე, ვინც ისლამის შესწავლის შემდეგ ისლამი მიიღეს. გამოკვლევების წყალობით, მრავალი ადამიანი მივიდა დასკვნამდე, რომ ისლამი ცვლილებებისგან დაცული უკანასკნელი ღვთაებრივი რელიგიაა. ამრიგად, დღითიდღე იზრდება იმ ადამიანთა რიცხვი, რომლებიც ხანგრძლივი ძებნის შემდეგ ისლამს ღებულობდნენ. იმის ალბათობა, რომ ეს წვეთ-წვეთ ნაგროვები გამოცდილება მცდარია, გამორიცხულია და არ არსებობს არავითარი ეჭვი ამის სისწორისა, რადგან იგი უდიდესი გამოცდილების საფუძველზე მიღებული შედეგია. ისლამის უფრო ღრმა შესწავლისას თქვენ დაინახავთ, რომ მასში კიდევ ბევრი სიდიადეა იმის გარდა, რაც ჩვენ გიამბეთ. სამწუხაროდ ისლამს წარმოაჩენენ არასწორი





გააზრებით და ცდილობენ გადაფარონ მისი სიკეთე. საღად მოაზროვნე ადამიანმა თავდაპირველად უტყუარი წყაროებიდან, შორეული და აჩქარებული დასკვნების გარეშე, ობიექტურად და ყოველმხრივ უნდა შეისწავლოს ისლამი ყველა თავისი დიდებულებით და მხოლოდ მაშინ უნდა მიიღოს გადაწყვეტილება. დაე, ალლაჰმა აჩუქოს მთელ კაცობრიობას ბედნიერება ამქვეყნად და იმქვეყნად! დაე, გარდმოავლინოს ჩვენზე წყალობა, დაე, მოგვცეს შესაძლებლობა გამოვნახოთ უფრო სწორი გზა და ყველაზე ნაყოფიერად გამოვიყენოთ ჩვენი გამოსაცდელი ვადა ამქვეყნიური ცხოვრების დასასრულამდე! დაე, ეს ნაშრომი იქცეს ერთ-ერთ მიზეზად და საშუალებად ამ გზაზე! ამინ!

**„რაოდენ დიდია შენი ღმერთი, ღმერთი ძლევამოსილია იმაზე, რასაც მიაწერენ! და სალამი შუამავალთა ზედა! და ქება-დიდება ალლაჰს! სამყაროთა ღმერთს!“**[394]

ამინ!



394. საფფათი, 37/180-182.



